بسم الله الرحمن الرحيم

**მთარგმნელები:**
გელა გოგიტიძე
უშანგი ბოლქვაძე

**რედაქტორი**
ნაზიბროლა კოჩალიძე

**თეოლოგიური რედაქტორი:**
დანიელ ბოლქვაძე

**კორექტორი:**
მზია შანთაძე

**კომპიუტერული უზრუნველყოფა:**
უშანგი ბოლქვაძე

**თარგმნილია:**
Faruk SALMAN
Nazif ILMAZ
Dr. Recep OZDIREK
**BENİM GÜZEL DİNİM - 4**

**ტირაჟი:** 2000

სტამბული 2013 - წელი

# წინასიტყვაობა

ქება-დიდება უზენაეს ალლაჰს, რომელმაც ჩვენ უმშვენიერესი სარწმუნოებით, ისლამით, დაგვაჯილდოვა.

ალლაჰის ლოცვა და სალამი ძვირფას შუამავალს, რომელმაც ისლამი საკუთარ ცხოვრებაში უნაკლოდ გაატარა და ჩვენც შეგვასწავლა.

*ძვირფასო ბავშვებო!*

წუთისოფლად ჩვენი ყველაზე დიდი სიმდიდრე რწმენაა. ჩვენი ამქვეყნად ყოფნის ძირითადი მიზანიც რწმენით ცხოვრება და საიქიოში ალლაჰის წინაშე პირნათელი წარსდგომაა.

ჩვენი სარწმუნოების საფუძველი ალლაჰის სიყვარული და მისი რწმენაა. რწმენა ჯერ გულში განმტკიცდება, შემდეგ კი ჩვენს ქმედებებში აისახება. გულის სიღრმეში გაჯერებული, გამჩენი ღმერთის სიყვარული გვასწავლის, რომ კარგ ადამიანად ჩამოვყალიბდეთ, მისი ბრძანებები შევასრულოთ და მის მიერ აკრძალულისგან თავი შორს დავიჭიროთ. კარგი ქცევებითა და ღვთისმსახურებით ჩვენს გულებში არსებულ რწმენასა და ალლაჰის სიყვარულს უფრო განვიმტკიცებთ.

*ძვირფასო ბავშვებო!*

წმინდა შუამავლის მიერ ნაქადაგებმა რწმენა-ისლამმა, ჭეშმარიტი მორწმუნეების ძალისხმევით, ჩვენამდე მოაღწია. ისინი რწმენის ცხოვრებაში დამკვიდრებას ცდილობდნენ, რათა ის მომავალ თაობებს უნაკლოდ გადასცემოდა. ამგვარად, ისლამის სიბრძნემ ხელიდან ხელში, გულიდან გულში, საუბრიდან საუბარში გადასვლით, ჩვენამდე მოაღწია. წმინდა შუამავლის მიერ ნაქადაგები ძვირფასი რწმენის მიხედვით ცხოვრება თქვენ უნდა გააგრძელოთ. ჩვენი მოვალეობაა, ეს ბრწყინვალე სარწმუნოება საუკეთესოდ შეგასწავლოთ. მადლობა ღმერთს, რომ ამ მიზნით დაწყებული ჩვენი საქმიანობა მეოთხე წიგნს გამოსცემს.

წიგნების **„ჩემი სარწმუნოება“, „ღვთისმსახურებას ვსწავლობ“ I-II** და **რწმენის საფუძვლებს ვსწავლობ“ I ნაწილი** ადრე გამოიცა. მან თქვენი დიდი მოწონება დაიმსახურა. ეს წიგნები ქართულ, არაბულ, ინგლისურ, ფრანგულ, გერმანულ, ყაზახურ, აზერბაიჯანულ, ჩინურ, სპარსულ და სხვა, დაახლოებით, 20 ენაზე ითარგმნა.შაფი და მალიქი მეზჰების მიხედვით აიკრიფა. ზოგ სახელმწიფოში კი სკოლის სახელმძღვანელოდ დამტკიცდა.

წიგნი „რწმენის საფუძვლებს ვსწავლობ-1“ რწმენის ძირითად საფუძვლებს მოიცავს, მასში მოცემული საკითხები რელიგიას, ალლაჰისა და ანგელოზების რწმენას დაეთმო. შუამავლების, განკითხვის დღისა და ბედისწერის რწმენის საკითხები მოცემულია თქვენს ხელთ არსებულ წიგნში **„რწმენის საფუძვლებს ვსწავლობ-2“.**

 აღნიშნულ თემაზე მუშაობისას, ამ საკითხთან დაკავშირებით ადრე გამოცემულ წიგნებსაც გადავხედეთ და მათში განთავსებული მასალებითაც

ვისარგებლეთ. გვსურდა, თქვენი სულიერი სამყაროსთვის ახალი გემო და ახალი სურნელი მიგვეცა. წიგნზე მუშაობისას გავითვალისწინეთ ქვემოთ აღნიშნული საკითხები:

❖ უკეთ გასაგები რომ ყოფილიყო, ყველა საკითხი თემასთან დაკავშირებული მოთხრობით დავიწყეთ.

❖ რწმენის წყარო-ყურანიდან აიათები და წმინდა შუამავლის ჰადისები ჩარჩოებში მოვათავსეთ, რათა ისინი უფრო იოლად გაიგოთ და შეისწავლოთ.

❖ რწმენის თითოეულ პირობას თქვენთვის განსაკუთრებული სილამაზე მოაქვს. ეს სილამაზე კი აიათებითა და ხადისებით განვმარტეთ.

❖ საკითხები რომ ადვილად გასაგები ყოფილიყო, მოკლედ და მარტივი ენით ქვესათაურებად დავყავით.

❖ ცალკეული თემა საკითხი უფრო უკეთ და იოლად გასაგები რომ ყოფილიყო, გადავწყვიტეთ წიგნში მათთან დაკავშირებული მაგალითები, მოთხრობები, სურათები და ილუსტრაციები ჩაგვესვა.

❖ წმინდა შუამავლის, მისი ერთგული მეგობრებისა და ისლამის სწავლულების ცხოვრების ეპიზოდების გადმოცემით, საინტერესო თავგადასავლების მოყოლით მიზნად თქვენი გულების განათება დავისახეთ.

❖ ზოგიერთ შემთხვევაში საკითხები სქემატური სახით გადმოვეცით.

❖ თქვენთვის საჭირო რწმენის პირობები ადვილად გასაგები რომ ყოფილიყო, მოკლედ და მარტივი ენით გადმოვეცით.შემდგომი სწავლისთვის გასათვალისწინებელი დეტალური ინფორმაცია ამ წიგნში არ შეგვიტანია.

❖ ყველა თემის ბოლოს თქვენი ცოდნის შესამოწმებელი კითხვებიამოცემული.

❖ ვედრება ალლაჰთან დამაკავშირებელი ერთ-ერთი საშუალებაა. ის ჩვენი ღვთისმსახურების არსი და რწმენის ერთ-ერთი ნიშანია. თქვენთვის დავწერეთ ვედრებები და სურები, რომელთა სწავლასაც, იმედია, თქვენ შეძლებთ.

ვიმედოვნებთ, თქვენს ლამაზ ვედრებებში ჩვენც გაგვიხსენებთ, ვისაც ამ წიგნის შედგენაში ამაგი მიგვიძღვის. ამრიგად წარმოგიდგენთ წიგნს „რწმენის პირობებს ვსწავლობ-2“.

გული-რწმენით, ცხოვრება-ისლამით, სული წყალობით გაგნათებოდეთ, თქვენი თანამგზავრები ანგელოზები ყოფილიყვნენ, კარგი ადამიანები დაგმეგობრებოდეთ, უზენაესი ალლაჰი ყოფილიყოს თქვენი მფარველი და დამხმარე. ცხოვრების გზა სამოთხემდე ხსნილი გქონოდეთ!

**ფარუქ სალმან**
**ნაფიზ ილმაზ**
**დრ. რეჯეფ ოზდირექ**
ივნისი 2010 / უსქუდარი

# სარჩევი

## წიგნების რწმენა / 7



## შუამავლების აღიარება / 35

## საიქიოს ჭეშმარიტება/65



## ბედისწერა





ჩვენი ცხოვრების წინამძღოლი

# წიგნების რწმენა

- ადამიანი ზეშთაგონებაზეა დამოკი-დებული
- ღვთიური წიგნები
- რას შეგვძენს ღვთიური წიგნები
- პირველი შთაგონების მოსვლა
- ჩვენი უძვირფასესი წიგნი—წმინდა ყურანი
- ჩვენი შუამავალი და წმინდა ყურანი





# ოცნების ფრთები გაშალე

ბექირი მიუახლოვდა მამას, რომელიც ყურანს კითხულობდა. მან ყურანზე მიუთითა და ჰკითხა:

- მამა, წიგნი, რომელსაც შენ კითხულობ, ვიცი, რომ ყურანია, მაგრამ კარგად მინდა შევისწავლო. შეგიძლია ამიხსნა?

მამას ბექირის თხოვნა მოეწონა, რამაც ძალიან გაახარა და ყურანის ახსნა დაიწყო:

- შვილო, ყურანი მუსლიმების წმინდა წიგნია.

ალლაჰი კაცობრიობას სხვადასხვა დროს წიგნებს უგზავნიდა და ამით აცნობდა ადამიანებს, თუ რა სურდა, ან რა უნდოდა მათგან. დროთა განმავლობაში ეს წიგნები დაკარგულა, მას შემდეგ ადამიანებმა დაიწყეს ალლაჰის ბრძანებების დარღვევა. უზენაეს გამჩენს თავისი მონა-მსახურის სიკეთე სურდა, ამიტომაც იგი მათ ახალი შუამავლის საშუალებით, ახალ წიგნს უგზავნიდა. ასეთნაირად მოაღწია ჩვენამდე ამ წიგნებმა. უკანასკნელად გარდმოვლენილი წიგნი ყურანია და ისიც ცნობილია, რომ მას შემდეგ წიგნი აღარ ჩამოვა.



**- მამა, თუ ეგრეა, ყურანი ყველას წიგნია?!**

- ყოჩაღ შვილო! კარგად გამიგე, შუამავლის შემდეგ ქვეყნიერების დასასრულამდე (წარღვნამდე) მოვლენილმა ყოველმა ადამიანმა ის უნდა იწამოს და მისი კანონებით უნდა იცხოვროს.

**- მამა, ყურანში შუამავლის სიტყვები არის?**

- არა, შვილო, ყურანში მხოლოდ ალლაჰის სიტყვებია. იმისათვის, რომ ყურანში მისი სიტყვები არ არეულიყო, შუამავალს დიდი სიმკაცრე გამოუჩენია.

შუამავალმა გარკვეული პერიოდის განმავლობაში მისი სიტყვების წერა კატეგორიულად აკრძალა და ბრძანა, ვინც დაწერა, დაეხია. მხოლოდ საშიშროების აღმოფხვრის შემდეგ დართო იმათ ნება, ვისაც მისი სიტყვების წერა სურდა.

- მამა, ძალიან მაინტერესებს, როგორ გარდმოევლინა ყურანი შუამავალს.

- ალლაჰის ბრძანებების შუამავლებისთვის გადამცემი ერთი ანგელოზი იყო. მას სახელად ჯებრაილი ერქვა შუამავლისთვის ყურანი ჯებრაილს მოუტანია.

**- საინტერესოა, როგორ მიუტანა ჯებრაილმა შუამავალს ყურანი,** ალბათ ლამაზად შეფუთული, არა?!

- არა, შვილო! ყურანი წიგნად დაწერილი არ ჩამოსულა. ის განსაკუთრებული ზეშთაგონების გზით ჩამოვიდა.

- მამა, **რას ნიშნავს ზეშთაგონება?**

- ზეშთაგონება ნიშნავს ხმადაბლა ლაპარაკს, ჩურჩულს. ანგელოზ ჯებრაილის მეშვეობით შუამავალისთვის ალლაჰის ბრძანებების გადმოცემას ზეშთაგონება ჰქვია. ჯებრაილი ჩამობრ-

ძანებულ აიათებს შუამავალს ასწავლიდა. შუამავალი კი მათ გვერდით მყოფ საჰაბეებს აწერინებდა და ასწავლიდა.

- მამა, ნეტა ჩვენც ამქვეყნად უძვირფასესი შუამავლის პერიოდში გავჩენილიყავით და დაგვენახა, თუ როგორ ჩამობრძანდებოდა ყურანი! ჩვენც გვეხილა შუამავლის ბედნიერი სახე და ყურანი მისგან მოგვესმინა.

- თუ გინდა იყო იმ პერიოდში, შეისხი ოცნების ფრთები და გავფრინდეთ. რას იტყვი ასეთ მოგზაურობაზე?

- მამა, გავფრინდეთ!

- აბა, მოემზადე!

- ბისმილლაჰ!

ჩვენი მიზანია მედინა... შუამავლის ქალაქში მივფრინავთ...

დახუჭე თვალები!

აი, მოვედით, შეგიძლია თვალები აახილო. ესაა მედინა!

მოდი ახლა შუამავალი ვნახოთ. არ მგონია მისი ნახვა გაგვიჭირდეს. რადგან ის, უმეტეს დროს თავის მესჯიდში ატარებს. ჯერ მესჯიდში ვნახოთ.

დიახ, დიახ აქაა! აი, ნახე შუამავალი, რომელიც ხალხთან ერთად ზის. ვერ იცანი? ნახე! აი, ის, სახენათელი და შავთვალება. მოხდენილი თავითა და ახალ მთვარესავით წარბებით, ტალღოვანი თმითა და ხშირი წვერით, დიდი სხეულითა და აბრეშუმისფერი კანით. იცანი არა?! შუამავალი აი, ის არის!

შვილო, დროზე მოვსულვართ, ახლა გაინტერესებს როგორ ხდებოდა ყურანის აიათების ჩამოსვლა,შუამავლის ზეშთაგონება ახლა ყველაფერს თვალნათლივ ვნახავთ.

ნახე, შუამავლის თეთრი კანი ოდნავ გაყვითლებულა, ფართო შუბლი ოფლით აქვს სველი. გვერდში მყოფები გაჩუმებულან და თავები დაუხრიათ. ესე იგი ჯებრაილს ალლაჰის ახალი ბრძანებები



მოაქვს. ამიტომაც მოჩანს შუამავალი დაფიქრებული და დაღლილი.

აი, ნახე, გაახილა ცქრიალა თვალები. სახე ზეშთაგონების სხივით აქვს განათებული. შეხედე შუამავლის მეგობრებს, ჩვენ მათ საჰაბეებს ვეძახით. საჰაბეებს ალლაჰის ახალი ბრძანებები ძალიან აინტერესებთ. თვალებით ისინი შუამავლის უმშვენიერეს სახეს შესციცინებენ. მან ახლა ალლაჰის ბრძანებები უნდა წარმოთქვას, აი დაიწყოკიდეც ლაპარაკი

- უზენაესმა ალლაჰუ ახალი აიათი გამოგზავნა. (ვაჰი ქათიბლერ) ზეშთაგონების დამწერებმა ეს აიათი სურა ბაყარაში უნდა ჩაწერონ. ნელ-ნელა ვკითხულობ. ყურადღებით მისმინეთ, ისწავლეთ და ვინც აქ არ იმყოფება, იმათაც გადაეცით.

უზენაესი ალლაჰუ ბრძანებს:

„სიკეთე - მხოლოდ ნამაზის შესრულებისას სახის აღმოსავლეთით და დასავლეთით შეტრიალება კი არაა არამედ.

ადამიანთაგან საუკეთესოა ის:

*** ვინც ირწმუნა ალლაჰი და განკითხვის დღე, ანგელოზები, წიგნი და შუამავლები;**

*** უყვარს ქონება, მაგრამ მაინც გასცემს ახლობლებს, ობლებს, უპოვრებს, მოგზაურებს, მათხოვრებსა და მონებს;**

*** ლოცვად დგება, ზექათს გასცემს, თუკი დებს პირობას, ასრულებს კიდეც;**

*** მოთმინებით იტანს უბედურებას, გასაჭირსა და განსაცდელს**. სწორედ ეგენი არიან ერთგულნი და (ალლაჰის სასჯელისგან) დაცულნი (სურა ,,ბაყარა", აიათი 177)"

- შვილო ხომ ხედავ. ალლაჰი როგორც კი ყურანის აიათებს გამოაგზავნის, უძვირფასესი შუამავალი საჰაბეებს ასწავლის და აწერინებს. როცა ის მეჯლისიდან მიდის, საჰაბეები მათ იმეორებენ, იზეპირებენ და ვინც იქ არ იმყოფება, იმათაც გადასცემენ.

- მადლობა ასეთი ოცნებისათვის. ისეთი გრძნობა დამეუფლა, თითქოს იმ პერიოდში ვიცხოვრე. **კარგი, ძვირფას შუამავალს ყურანი რამდენ წელს ჩამოსდიოდა?**

- შუამავალს პირველი ზეშთაგონება 610 წელს მექაში ჩამოუვიდა შემდგომ ეს პროცესი 13 წელს ისევ მექქასა და 10 წელს მედინაში სულ 23 წელი გაგრძელდა.

- მამა, არ მინდა ყურანის კითხვისას მეტი დრო წაგართვა, მაგრამ მაინც მინდა ვიცოდე თუ **რატომ ჩამოდიოდა ყურანი 23 წლის განმავლობაში და არ გარდმოევლინა ერთდროულად?**

- რათა მუსლიმანებმა ადვილად და კარგად ისწავლონ. ერთდროულად რომ ჩამოსულიყო, მისი დაწერა და სწავლა რთული იქნებოდა. ამიტომაც ყურანი; რომელიმე შემთხვევის საფუძველზე, ან მოციქულზე რაიმე შეკითხვის შემდეგ ნაწილ-ნაწილ ჩამოდიოდა. მუსლიმები მას სულიერად ითავისებდნენ. მის შესაბამისად საუკეთესოდ ცხოვრობდნენ, დღემდე ისე შემოინახეს და მოიტანეს, მასში ერთი ასოც არ შეცვლილა.

შვილო, ახლა რიგი ჩვენზეა. ყურანი ჩვენც უნდა ვიკითხოთ. უნდა ვისწავლოთ ალლაჰის ბრძანებები, აკრძალვები და ასევე რჩევები. რწმენით უნდა ვიცხოვროთ და ის ჩვენს მომავალ თაობას უნდა გადავცეთ.

ბექირი: მამა ახლა უკეთ ვხვდები, თუ რატომ ანიჭებ ყურანის კითხვას ამდენად დიდ მნიშვნელობას. ვინაიდან ყურანი ალლაჰის გამოგზავნილი შეტყობინებაა, საჭიროა მისი კითხვა, გაანალიზება, მიხვედრა და ისე ცხოვრება.

მ. იაშარ ქანდემირ

# ადამიანი შთაგონებაზეა დამოკიდებული

თვალი ადამიანის ორგანიზმის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ორგანოა. თვალით ვხედავთ ყველაფერს, რაც არის ჩვენ ირგვლივ. ამ ყველაფრის შესახებ ინფორმაციას თვალით აღვიქვამთ. მაგრამ თვალს ორი მხარე, ანუ მიმართულება აქვს. პირველი-რაიმეს დასანახად თვალს სინათლე სჭირდება. მეორე - თვალით ყველაფრის დანახვა შეუძლებელია, მიკრობისა და ატომის მსგავსი, ძალიან მცირე ნაწილაკების შეუიარაღებელი თვალით დანახვა შეუძლებელია. ამიტომაა, რომ ასეთი პატარა ნაწილაკების დასანახად მიკროსკოპს და სხვა მსგავს ხელსაწყოებს ვიყენებთ.

ყველა სხვა ცოცხალი არსებისგან განმასხვავებელი და მნიშვნელოვანი ჩვენი უპირატესობა იმაში მდგომარეობს, რომ ჭკუა გვაქვს. კარგსა და ცუდს ჭკუით განვასხვავებთ. ჭკუით ვხვდებით, თუ რას მოაქვს ჩვენთვის სიკეთე ან ზიანი. ამასთან ერთად ჭკუაც თვალის მსგავსად განსაზღვრულია. კარგისა და ცუდის, სასარგებლოსა და საზიანოს ერთიმეორისგან განსხვავება მხოლოდ ჭკუით შეუძლებელია. ამიტომ ჩვენ რაიმეს დასანახად როგორც თვალის სინათლე გვესაჭიროება, ასევე ჭკუის საბრიანობა შთაგონების სინათლეზეა დამოკიდებული. ამიტომაც, წარღვნის, სამოთხისა და ჯოჯოხეთის არსის სრულად გასაგებად, ჭკუასთან ერთად, შთაგონება გვესაჭიროება.

უზენაეს გამჩენს, გამოგზავნილი წიგნებისა და შუამავლების მეშვეობით ადამიანებთან კონტაქტი დაუმყარებია. დაწყებული წმინდა ადამით, ყველა შუამავალს, ალლაჰის სიტყვები და შეტყობინებები ჩვენთვის გადმოუცია. ალლაჰის მიერ შუამავლების მეშვეობით ადამიანებზე გამოგზავნილ ამ ცნობებსა და შეტყობინებებს **(ვაჰი) შთაგონება** ეწოდება.

ალლაჰის გამოგზავნილი ზეშთაგონება საბრიანობას, ჭეშმარიტების გზას გვასწავლის და ჩვენი ცხოვრების გზას გვინათებს. გამჩენს შთაგონების სინათლით შევიცნობთ, გაჩენის საბაბს კი მისი მეშვეობით ვხვდებით.

- რა არის ცხოვრების მნიშვნელობა?
- როგორი უნდა იყოს დედამიწაზე ცხოვრება?
- რა დანიშნულება და რა პასუხისმგებლობა გვაქვს ალლაჰის წინაშე?
- რა მოგველის სიკვდილის შემდეგ?
- ხელმეორედ გაცოცხლება (მკვდრეთით აღდგომა) არის?
- სად და როგორ უნდა მივიღოთ ამქვეყნიური სანაზღაური?

ამგვარი კითხვების პასუხებს შთაგონების მეშვეობით გავიგებთ.

რწმენის საფუძვლებიდან ერთ-ერთი უზენაესი ალლაჰის გამოგზავნილ წიგნებსა და მასში მოცემულ ცნობებში დარწმუნებაა.



# ღვთიური წიგნები



უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

,,და რომელთაც სწამთ ის, რაც ზემოგევლინა შენ და რაც ზემოვლენილა შენ უწინარეს, მათ სჯერათ საიქიოსი”....

*(სურა ,,ბაყარა”, აიათი 4.)*

უზენაესი ალლაჰი შუამავლებს ინფორმაციას პირდაპირ, ან ანგელოზის მეშვეობით აწვდიდა. შუამავლები კი შთაგონების მეშვეობით მიღებულ ინფორმაციას ადამიანებს გადასცემდნენ. წიგნებს, რომლებიც უზენაესი ალლაჰის ბრძანებებს, აკრძალვებსა და რჩევებს შეიცავს, „ღვთიური წიგნები“ ეწოდება.

ჩვენ რწმენის საფუძვლებს, ღვთისმსახურებებსა და ამქვეყნად ქცევის ნორმებს წმინდა ღვთიური წიგნებიდან ვსწავლობთ. ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად ღვთიური წიგნებით მოცემულ ბრძანებებს მივყვებით.

უზენაეს გამჩენს, ადამიანთა საჭიროებისათვის ზოგიერთი შუამავლისთვის ბრძანებებისა და აკრძალვების შემცველი გვერდები, ზოგისთვის კი დიდი წიგნები გამოუგზავნია.

ზემოთ ჩამოთვლილის გარდა ოთხი შუამავლის სახელითაა დიდი წიგნები გამოგზავნილი. ესენია:

**ეს გვერდებია:**
**წმინდა ადამისთვის—10 გვერდი;**
**წმინდა შიტისთვის—50 გვერდი;**
**წმინდა იდრისთვის—30 გვერდი;**
**წმინდა იბრაჰიმისთვის—10 გვერდი, სულ100 გვერდი.**

,,თორა”

ეს წიგნი წმინდა მოსეს სახელზეა გა-

მოგზავნილი. ყურანი გვამცნობს, რომ ,,თორა" ადამიანებისთვის სწორი გზის გასაკვლევად ჩამოსული წმინდა წიგნებიდან ერთ-ერთია. ამიტომ ჩვენ გვწამს, რომ ორიგინალი ,,თორა" უზენაესი ალლაჰის სიტყვების კრებული და წმინდა ღვთიური წიგნია.

,,თორა", წმინდა მოსეს მეშვეობით, ისრაილისშვილთათვის გამოიგზავნა. მაგრამ ისრაილისშვილთ (ებრაელებს) თორას, როგორც ალლაჰის გამოგზავნილი წიგნის ორიგინალი ვერ დაუცავთ, და დაკარგულა. დიდი ხნის შემდეგ ,,თორა" ებრაელ რელიგიათმცოდნეებს ხელახლა აუკრეფიათ.

შესაბამისად, ,,თორა", ალლაჰის ზეშთაგონებით წმინდა მოსეზე გარდმოვლენილი წიგნია, რომლის ორიგინალი შეცვლილია. დროთა განმავლობაში მასში ადამიანებს ცვლილებები შეუტანიათ. დღევანდელი თორა ორიგინალს არ ჰგავს, მასში ცვლილებებია შესული და ღვთიური წიგნის ფუნქცია დაკარგული აქვს.

### ,,ზებური"

ეს წიგნი წმინდა დავითის სახელზეა გარდმოვლენილი.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

,,ყურანზე ადრე, წყალობად და გზის მაჩვენებლად მუსას წიგნი იყო."

*(სურა აჰქაფი აიათი 12.)*

წმინდა დავითი მას (ზებურს) ლამაზი ხმით კითხულობდა, რაც მსმენელებზე დიდ ზეგავლენას ახდენდა. ზებური დღეს თორაშია მოთავსებული. მისი დღევანდელი ტექსტი ბრძანებებს ან აკძალვებს არ შეიცავს, იგი რითმულად დაწერილი რჩევების წიგნია.

### ,,ბიბლია"

ეს წიგნი წმინდა ისაზეა გარდმოვლენილი. ორიგინალი

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

„ვფიცავ, ჩვენ მოციქულთაგან ზოგი სხვებზე მაღლა დავაყენეთ, წმინდა დავითს კი ზებური მივეცით."

*(სურა ,,ისრა", აიათი 55.)*

ბიბლია ალლაჰის გამოგზავნილია. მაგრამ ისიც, თორასა და ზებურის მსგავსად ადამიანებს შეუცვლიათ. ბიბლია წმინდა ისას პერიოდში მთლიანად არ დაწერილა, მას შემდეგ ბევრი ბიბლია დაწერილა. 325 წელს იზნიკის საბჭოზე ქრისტიან რელიგიათმცოდნეებს ამ ბიბლიებიდან ოთხი აურჩევიათ. ესენია: მათე, მარკოსი, ლუკა და ივანე. ეს ბიბლიები ამ სახელებთან ასოცორდება.

,,წმინდა ყურანი"

ეს წიგნი ალლაჰის მიერ ზეგარდმოვლენილი წმინ-

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

**ჩვენ წარვგზავნეთ ღისა ძე მარიამისა მათ კვალდაკვალ, დამმოწმებლად იმისა, რაც მასზე უწინ იყო თევრათში, და ჩვენ მივეცით მას ინჯილი.**

*(სურა მაიდე აიათი 46)*

და წიგნებიდან უკანასკნელია. ის ძვირფას შუამავალს-წმინდა მუხამმედს ზეგარდმოევლინა. ღვთიური წიგნებიდან ნაწილი დაკარგულა, ნაწილი კი ადამიანების ჩარევის შედეგად შეცვლილა და ორიგინალის სტატუსი დაუკარგავს. უზენაესი გამჩენის მიერ წინა ღვთიურ წიგნებში მოყვანილი, ადამიანებისთვის საჭირო ყველა შეტყობინებას და ძირითად პრინციპებს ყურანის სახით ჩვენამდე მოუღწევია.

ჩვენ, როგორც მუსლიმები, ვალდებული ვართ წინა ღვთიურ წიგნებში არსებული ტექსტი კი არა, მისი ორიგინალი ტექსტი გვწამდეს. გვჯერა, რომ ყველა ღვთიური წიგნი, უზენაესი ალლაჰის მიერ ზეგარდმოვლენილია. გვწამს, რომ მათგან ორიგინალური სახით ჩვენამდე მხოლოდ წმინდა ყურანს მოუღწევია.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

,,უეჭველად, ყურანი ჩვენ ზეგარდმოვავლინეთ, რა თქმა უნდა, ის ჩვენ უნდა დავიცვათ.

*(სურა ,,ჰიჯრი", აიათი 9)*

# რას გვასწავლიან საღვთო წიგნები

## საღვთო წიგნები

- ყოველთვის უზენაეს ალლაჰს კგვაკავშირებს.
- გვასწავლის, თუ რისთვის მოვედით ამქვეყნად და რა ვალდებულება გვაკისრია.
- გვიცავს რწმენის ძირითადი საფუძვლების შეცვლისა და განადგურებისგან;
- ადამიანთა ისტორიის მნიშვნელოვან მომენტებს სამაგალითოდ მომავალ თაობებს გადასცემს.

ჩვენთვის ძალიან საყვარელი ადამიანისგან მოსულ წერილს რამდენიმეჯერ ვკითხულობთ. დასამახსოვრებელ გამონათქვამებს მთელი ცხოვრება არ ვივიწყებთ. უზენაესი ალლაჰის წმინდა სიტყვების შემცველი ღვთიური წიგნებიც ადამიანებისთვის გამოგზავნილი წერილის მსგავსია. ეს წერილი გამჩენისგან, უზენაესი ალლაჰისგან არის, ყოველი აიათი ათასობით სიბრძნესა და სიკეთეს შეიცავს. მისი კითხვა გამჩენთან ლაპარაკის მსგავსია. ისინი უკვდავების კსამყაროდან ზეგარდმოვლენილი ღვთიური სიტყვებია, ყოველი წაკითხვისა და მოსმენის დროს ის სიტყვები ჩვენს გულებში უფროდაუფრო მკვიდრდება. უზენაესი ალლაჰის სიყვარულს გვიღვიძებს და გვიძლიერებს.ეს **წიგნი ყოველთვის უზენაეს გამჩენთან გვაკავშირებს.**

ღვთიური წიგნები უზენაესი გამჩენის ბრძანებებსა და აკრძალვე-

ძვირფასი შუამავალი ბრძანებს:

„თქვენ მნიშვნელოვან რამეს გიტოვებთ. ერთი მათგანი ალლაჰის წიგნია. ეს ალლაჰის გზაა. ვინც მას ჩაეჭიდება, სწორი გზით ივლის, ვინც გაუშვებს გზას აცდება“.

*(მუსლიმი, ფეზაილუს-საჰაბე, 37)*



ბს გვამცნობს. გვასწავლის, თუ რისთვის მოვედით ამქვეყნად და რა ვალდებულება გვაკისრია. ის მხოლოდ ალლაჰის მსახურებას და შუამავლის მიბაძვას გვიბრძანებს, ადამიანებისთვის სასარგებლო საქმეს გვირჩევს. ჩვენ სიმართლის თქმას, სამართლიანობასა და საჭიროების შემთხვევაში ადამიანების დახმარებას მოგვიწოდებს. ჩვენგან გამჩენის შეცნობას, უსამართლობისგან გარიდებას, ყველასთან კარგ დამოკიდებულებას და ზრდილობიან ღვთისმსახურებას ითხოვს.

რწმენის პირობები რელიგიის ძირითად საფუძვლებს შეიცავს. ამ

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

**„ეს არის ცხადი ცნობარი ადამიანთათვის, რომ შეაგონონ ამით და იცოდნენ, რომ მხოლოდ იგია ერთადერთი ღვთაება და რომ განსაჯონ ბრძენკაცთა ჭკუასაკითხთა!“**

*(სურა „იბრაჰიმი", აიათი52)*



პირობების გადმომცემი ღვთიური წიგნების ორიგინალის შეცვლით ადამიანები რწმენის შეცდომაში შედიან. ალლაჰის ერთობის პრინციპს შორდებიან. ალლაჰის ბოძებულ ალალს - არამად, არამს კი ალალად შეიცნობენ. უზენაესი ალლაჰი ამიტომაც ადამიანების მიერ შეცვლილ წიგნებს ახლით ცვლიდა.

დიდი გამჩენი ადამიანებს ნამდვილ რწმენას და ქცევას ხელმეორედ ასწავლის. ამგვარად, ალლაჰის ზეგარდმოვლენილი ღვთიური წიგნები **რწმენის ძირითად პრინციპებს შეცვლისგან და დამახინჯებისგან გადაარჩენს.** უზენაესი გამჩენის მიერ გამოგზავნილი ბოლო წიგნი ყურანია. ის მასზე ადრე ზეგარდმოვლენილი ღვთიური წიგნების სიმართლეს და სიბრძნეს შეიცავს.

ადამის ძეთა ცხოვრების დასაბამი წმინდა ადამით იწყება. ადა-

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

**(შუამავალო!) მან თანდათან ზემოავლინა შენზე ჭეშმარიტი წიგნი, დასტურად იმისა, რაც მის უწინარეს იყო; და მოავლინა თევრათი (თორა) და ინჯილიც (სახარება).**

*(სურა ალი იმრანი, აიათი 3)*

მიანების მიერ იმ დღიდან დღემდე უდიდესი ცივილიზაცია შეიქმნა. შუამავლების გზით მავალი და სიკეთის მკეთებელი ხალხი ყოველთვის კარგად მოიხსენებიან. ისინი შთამომავალთათვის სამაგალითონი გახდნენ. იმ ადამიანებმა, რომლებმაც შუამავლებისა და ღვთიური წიგნების წინამძღოლობა არ იწამეს, ეს ქვეყანა მხოლოდ თავიანთი სარგებლობისთვის გამოიყენეს. სუსტები გათელეს, მათი ქონება მიითვისეს, ადამიანები უდანაშაულოდ მოკლეს. სიმდიდრე ბოროტებისთვის გამოიყენეს. ამიტომაც ალლაჰის წყალობას განშორდნენ. მათ ცუდი კვალი დატოვეს და ისტორიის ფურცლებიდან წაიშალნენ. ღვთიური წიგნები სწორედ ისტორიის ამ მნიშვნელოვან დეტალებს მომავალ თაობებს მოუთხრობს.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

**“ვფიცავ, ბრძენკაცთ, ჭკუასაკითხთათვის დარიგებაა მათ ამბავში. და არ არის შეთხზული სიტყვა; რამეთუ დასტურია იგი მის წინათ არსებულისა, და განმარტება ყოველივესი, ერთადერთ ჭეშმარიტ გზად და წყალობად მორწმუნე ხალხთათვის!“**

*(სურა ,,იუსუფი” აიათი 111.)*



წითელ ზღვაზე გადასვლისას დამხრჩვალი და საუკუნეების შემდეგ ნანახი ფარაონის ცხედარი ჯერ კიდევ არ გახრწნილა.



პირამიდები სადაც ეგვიპტის ფარაონები განისვენებდნენ

# გავიცნოთ ჩვენი წმინდა წიგნი

### წმინდა ყურანის შიდა განლაგება

წმინდა ყურანი ღვთიური წიგნია, რომლის მსგავსის შექმნაც ადამიანებს არ შეუძლიათ. მას **„ქელამულლაჰსაც"** უწოდებენ, რაც უზენაესი ალლაჰის სიტყვას ნიშნავს. ყურანი შუამავალს **"ჯებრაილ"** ანგელოზის მეშვეობით 23 წლის განმავლობაში ნაწილ-ნაწილ ზეგარდმოევლინა. მასში დაახლოებით 600 გვერდია.

ყურანის შიდა განლაგება აიათების, სურებისა და თავებისგან შესდგება. ყურანის ერთ, ან ერთზე მეტი წინადადებისგან შემდგარ ნაწილს-**"აიათი"**, ხოლო აიათებისგან შესმდგარ ნაწილს **"სურა"** ჰქვია. ყურანი 114 სურასგან შედგება. ყოველ სურას თავისი სახელი აქვს და აიათების რაოდენობით ისინი ერთიმეორისგან განსხვავდება.

სურები, ზეგარდმოვლენის მიხედვით კი არა, უზენაესი ალლაჰის ცნობის მიხედვით, დალაგდა. **„ბაყარა"** ყურანში ყველაზე გრძელი სურაა, რომელიც 286 აიათისგან შესდგება. ყველაზე პატარა სურა „ქევსერი", 3 აიათისგან შედგება. ყურანი სურა **„ფათიხათი"** იწყება და სურა **„ნასით"** მთავრდება.

წმინდა ყურანის 20 გვერდისგან შემდგარ ნაწილს **"ჯუზი",** ანუ თავი ჰქვია. ყურანი 30 თავისგან შესდგება. ყურანის ამგვარად დაყოფა მის კითხვასა და დაზეპირებას აადვილებს. წმინდა ყურანი არაბულად ზეგარდმოვლინდა. ის რომ არაბულის არმცოდნე ხალხისთვის გასაგები ყოფილიყო, სხვადასხვა ენებზე ითარგმნა. სხვადასხვა ენებზე ნათარგმნ ყურანს **„მეალს"** უწოდებენ. ვრცელ ინფორმაციას და განმარტებებს ყურანის ცალკეული აიათების შესახებ თეფსირის წიგნებით ვსწავლობთ.



# პირველი ზეშთაგონება

წმინდა მუჰამმედ (სალლალლაჰუ ალეიჰი ვე სელემი) შუამავალი საზოგადოებაში მაღალი ზნეობით გამოირჩეოდა. მას კერპებზე არ ულოცავს, კერპებისთვის დაკლული და შენაწირი ხორცი არ უჭამია, ალკოჰოლი არ დაულევია, ყუმარი არ უთამაშია. ისლამამდე, წარმათების ხანაში, გავრცელებულ გასართობ ადგილებში და კერპებისთვის შექმნილ დღესასწაულებში მონაწილეობა არ მიუღია. სიმართლით, ნდობით, პასუხისმგებლობით, სირცხვილის გრძნობით, ხელგაშლილობითა და თავდაჭერილობით ყველას დაფასება და ნდობა მოიპოვა.

წმინდა მუჰამმედი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვე სელლემი) იყო „ჰანიფის" რწმენის მიმდევარი, რომელსაც დიდი ბაბუის, წმინდა იბრაჰიმ შუამავლის, რწმენის სწამდა. ალლაჰის ერთადერთობა სწამდა. ორმოც წელს მიღწეულს ხშირად ესიზმრებობა. და ნანახი უსრულდებოდა. 610 წლის რამაზნის თვეში, ერთ საღამოს (ყადირის ღამე), ჰირას გამოქვაბულში გამთენიისას ანგელოზი ჯებრაილი (ალეისელამი) გამოეცხადა და უთხრა მას:

- იკითხე!

დიდად განცვიფრებულმა შუამავალმა უპასუხა

- მე კითხვა არ ვიცი.

ჯებრაილმა (ალეისელამ) ისევ გაუმეორა,

- იკითხე!

შუამავლის პასუხი ისევ იგივე იყო:

- მე კითხვა არ ვიცი.

ანგელოზმა ჯებრაილმა მას ისევ გაუმეორა იკითხე! და სურა ,,ალაქის" პირველი ხუთი აიათი წაუკითხა. შუამავალმაც ზეგარდმოვლენილი ყურანის პირველი ხუთი აიათი გაიმეორა.

ამ აიათების მნიშვნელობა

შემდეგია:

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

**"იკითხე, შენი ღმერთის სახელით, რომელმაც გააჩინა!**

**მან გააჩინა ადამიანი შედედებული სისხლისგან.**

**იკითხე! ღმერთი შენი უსასრულო კეთილშობილების პატრონია,**

**რომელმაც კალმით (წერა) შეასწავლა!**

**შეასწავლა ადამიანს ის, რაც მან არ იცოდა!"**

ანგელოზის ნათქვამის გამეორების შემდეგ წმინდა შუამავალი ფეხზე წამოდგა. ის გაკვირვებული იყო და შიშისგან თრთოდა. გამოქვაბულიდან გამოვიდა. იგივე ხმა ამჯერად ციდან ჩამოესმა. ანგელოზ ჯებრაილის წკრიალა ხმა ექოს გამოსცემდა.

— მუჰამმედ! შენ ალლაჰის შუამავალი ხარ, მე კი-ჯებრაილი !

ამ მოვლენამ წმინდა შუამავალი ძალიან ააღელვა. მთიდან სწრაფად ჩამოვიდა, სახლში მივიდა. წმინდა ხატიჯეს მისი აღელვების ძალიან გაუკვირდა. წმინდა შუამავალი ჯერ კიდევ თრთოდა (კანკალებდა). მდუმარებითა და გარიდებით საწოლზე წამოწვა, და სხეულზე დაფარება მოითხოვა. მას მალე ჩაეძინა. გაღვიძების შემდეგ ყოველივე თავის ძვირფას მეუღლეს მოუყვა. წმინდა ხატიჯე ყველაფერს მიხვდა და ქმარი შეძლებისდაგვარად დაამშვიდა:

— ნუ გეშინია! ალლაჰი შენ არ შეგარცხვენს, ვინაიდან შენ ნათესავებს კარგად ეპყრობი, ყოველთვის სიმართლეს ლაპარაკობ, სირთულეებს ადვილად უმკლავდები, სტუმარს პატივს სცემ (უმასპინძლდები), გაჭირვებაში ჩავარდნილების დასახმარებლად ისწრაფვი, ვინც საქმეს ვერ იკეთებს, ქომაგობ.

წმინდა ხატიჯეს ტკბილმა სიტყვებმა ალლაჰის შუამავალი ძალიან გაახარა. შემდეგ ისინი წმინდა ხატიჯეს ბიძაშვილთან, ვარაკასთან, წავიდნენ. ნევფელის შვილი, ვარაკა, მოხუცი კაცი იყო, რომელმაც თორასა და ბიბლიის შესახებ ბევრი რამ იცოდა.წმინდა შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვე სალლამ ) მოსმენისას ის ძალიან აღელდა.

— ვფიცავ, რომ შენ ამ (უმმეთის) ხალხის შუამავალი ხარ. შენ რომ ანგელოზი ნახე, ჯებრაილი იყო უთხრა აგრეთვე, რომ მუსა და ისა შუამავლებსაც ალლაჰის ბრძანებები მაგ ანგელოზმა მოუტანა, ვარაკამ ლაპარაკი გააგრძელა,

— ნეტა ქადაგების დღეებში ახალგაზრდა ვიყო და როცა ადამიანები შენს სამშობლოდან გაძევებას დააპირებენ, დახმარება გაგიწიო.

ამის მოსმენის შემდეგ შუამავალმა გაკვირვებით იკითხა:

— მე სამშობლოდან მათ უნდა გამაძევონ?

ვარაკამ უპასუხა:

— დიახ, შენს მსგავსად, შთაგონების მქადაგებელ ყოველ შუამავალს მტრები ჰყოლია, სირთულეები შეხვედრია, უფროც მეტიც სამშობლოდან გაუძევებიათ კიდეც.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

**ჩვენ დავყავით იგი, ყურანი, რათა უკითხო ის ხალხს დახვეწილად, და ზეგარდმოვავლინეთ იგი თანდათანობით.**

*(სურა ,,ისრა" აიათი 106.*

## წმინდა ყურანის დაწერა და დაზეპირება

წმინდა შუამავალმა მასზე ზეგარდმოვლენილი წმინდა ყურანის აიათები დაუყოვნებლივ საჰაბეებს გადასცა. გარდა ამისა, აიათები „შთაგონების დამწერ" საჰაბეებს დააწერინა. ამგვარად, ზეგარდმოვლენილ ყოველ აიათს ძვირფასი შუამავლის ზოგიერთი საჰაბე იზეპირებდა, ასე იწერებოდა წმინდა ყურანი.

შთაგონების დამწერნი ყურანის აიათებს იმ დროის შესაბამისობის მიხედვით წერდნენ: ბრტყელ ქვებზე, დამუშავებულ ტყავზე, ძვლებზე, ფინიკის ტოტებზე, ერთი სიტყვით, რაზეც დაწერა შეიძლებოდა. შუამავალი ზეგარდმოვლენილ აიათებს პირველ რიგში თვითონ ზეპირად კითხულობდა და დამწერებს კარნახობდა, შემდეგ კი შთაგონების დამწერების მიერ დაწერილი ტექსტის წაკითხვას მოითხოვდა და მათ დაწერილს ასე აკონტროლებდა და აკვირდებოდა, რომ რამდენად შეუცდომლად ჰქონდათ დაწერილი აიათები. როგორც ცნობილია, მისი შთაგონების დამწერ საჰაბეებიდან ოთხი დიდი ხალიფა იყო წმინდა ებუ ბექირი, წმინდა ომარი, წმინდა ოსმანი და წმინდა ალი. გარდა ამ ოთხისა, შთაგონებები დაუწერიათ აგრეთვე ცნობილ საჰაბეებს: ზეიდ ბინ საბითს, უბეი ბინ ქაღბს და მუაზ ბინ ჯებელს.



ძვირფასი შუამავალი მასზე ზეგარდმოვლენილ აიათებს როგორც ნამაზზე, ასევე სხვა დროსაც კითხულობდა. ის მუსლიმებს აიათებით ცნობილ კანონებსა და სიწმინდეებს მოუთხრობდა. ყოველი წლის რამაზნის (მარხვის) თვეში მანამდე ჩამობრძანებულ აიათებს ანგელოზ ჯებრაილთან ერთად კითხულობდა. წმინდა შუამავლის გარდაცვალების წელს, რამაზნის თვეში, შუამავალსა და ჯებრაილს წმინდა ყურანი ერთმანეთისთვის ორჯერ წაუკითხავთ.

## წმინდა ყურანის წიგნად შეკვრა

წმინდა ყურანი შუამავლის სიცოცხლეშივე დაუზეპირებიათ, ასევე დაუწერიათ და ამგვარად დაუცავთ. მაგრამ დაწერილი აიათები და სურები ერთ წიგნად არ იყო შეკრული, ვინაიდან ვიდრე შუამავალი ცოცხალი იყო, მას შთაგონებები ისევ გარდმოვლინდებოდა. რადგან შთაგონებების გარდმოევლინებოდა დასრულებული არ იყო, შუამავლის სიცოცხლეში ყურანის ერთ წიგნად შეკვრა შეუძლებელი გამხდარა.

შუამავლის გარდაცვალების შემდეგ წმინდა აბუ ბექირი ხალიფად აირჩიეს. მის პერიოდში მომხდარ ბრძოლებში ჰაფიზი (ყურანის ზეპირმცოდნე) საჰაბეების უმრავლესობა(შეჰიდი გამხდარა) გმირულად დაღუპულა. ყურანის ზეპირმცოდნე საჰაბეების გმირულად დაღუპვამ წმინდა ომარი განსაცდელში ჩააგდო. წმინდა ომარმა წმინდა ებუ ბექირს ყველა იმ საგნის შეკრება შესთავაზა, რომლებშიც წმინდა ყურანის აიათები იყო დაწერილი. ამისათვის წმინდა ებუ ბექირმა შუამავლის შთაგონებების მწერალთა თავის ზეიდ ბინ საბითის თაოსნობით გაერთიანება შეკრიბა. ამ გაერთიანების ყოველი წევრი (ჰაფიზი იყო) ყურანის ზეპირმცოდნე იყო. თითქმის ერთ წელიწადში, სერიოზული მუშაობის შედეგად, დაწერილი და გაფანტული ნივთები შეიკრიბა. ყურანის აიათები ნორმალურ ფურცლებზე დაიწერა, წიგნად შეიკრა და ხალიფა ებუ ბექირს ჩაბარდა.

## წმინდა ყურანის რამდენიმე ნუსხად დაწერა და გავრცელება

წმინდა ომარისა და წმინდა ოსმანის პერიოდში ახალი ტერიტორიების შეერთებით ისლამი სხვადასხვა სახელმწიფოებში ვრცელდებოდა. სხვადასხვა კულტურის, ეროვნებისა და ენის ადამიანები ისლამს ღებულობდნენ. თითოეულ მათგანს წმინდა ყურანის კითხვა და სწავლა უნდოდა.

ხალიფა წმინდა ოსმანმა მუსლიმებისათვის ყურანის სწორად კითხვისა და სწავლების მიზნით, ხალიფა ებუ ბექრის დროს ერთ წიგნად შეკრებილი (მუსაფის) მასალების რამდენიმე ნუსხად გამრავლება გადაწყვიტა. ზეიდ ბინ საბითის თაოსნობით გაერთიანება შეიკრიბა და ყურანის ნუსხები გაამრავლებინა. გამრავლებული ნუსხებიდან ერთ-ერთი მედინაში დატოვეს. ხოლო დანარჩენები მექაში, ქუფეში, ბასრაში, დამასკოში, იემენსა და ბაჰრეინში გაიგზავნა. ამ ცენტრებში წმინდა წიგნებთან ერთად წმინდა ყურანის თითო მასწავლებელიც გაიგზავნა.





❖ **წმინდა ყურანი დაიზეპირეს და დაწერეს შუამავლის დროს.**

❖ **ის ხალიფა აბუ ბექრის დროს შეიკრიბა და წიგნად დაიწერა.**

❖ **წმინდა ყურანი ხალიფა ოსმანის დროს გამრავლდა, მასში ერთი ასოც კი არ შეცვლილა, ისე მოაღწია დღემდე.**

## რა სარგებლობა მოაქვს წმინდა ყურანის კითხვას

წმინდა ყურანი სიტყვათაგან ყველაზე საუკეთესო და ყველაზე კარგია. საყვარელი შუამავალი ბრძანებს: *„თქვენ შორის საუკეთესოა ის, ვინც ყურანს სწავლობს და სხვასაც ასწავლის“.* ამიტომ ვალდებულინი ვართ ყურანი ვისწავლოთ, ვიკითხოთ და სხვებსაც ვასწავლოთ. მისი ნაჩვენები საზღვრების მიხედვით უნდა ვიცხოვროთ.

წმინდა ყურანის კითხვა ღიბადეთია (ღვთისმსახურებაა). დიდი გამჩენი წმინდა ყურანის მკითხველსა და მისი კანონებით მცხოვრებს სამოთხით ახარებს. შუამავალი ასეთი ადამიანების მშობლებს განკითხვის დღეს ძალიან კარგი საჩუქრით დააჯილდოვებს.

საყვარელი შუამავალი ყურანს ნელნელა და გარკვევით კითხულობდა. ასევე, თავის მიმდევრებსაც მის სწორად და ლამაზად კითხვას ურჩევდა. მათგან ყურანის ხშირად კითხვას მოითხოვდა. ის გვამცნობს, რომ ყურანის კარგი მკითხველი ანგელოზებთან ერთად იმყოფება. ვინც ყურანის კარგად კითხვას ცდილობს, რაოდენ არ უნდა იყოს, ორჯერ მეტ მადლს მოიპოვებს.



ძვირფასი შუამავალი ბრძანებს:

ვინც ყურანს იკითხავს და მასი კანონების შესაბამისად იმოქმედებს, განკითხვის დღეს მის დედ-მამას გვირგვინს დაადგამენ. მისი სხივი ამქვეყნიურ სახლებში შეღწეულ მზის სხივზე უფრო ლამაზი იქნება. გამომდინარე აქედან, თქვენვე განსაჯეთ, როგორი იქნება იმისი ჯილდო, ვინც ყურანის მიხედვით ცხოვრობს.

*(სუნენი ებუ დავუდი 1, 355)*

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

უეჭველად, რომელნიც კითხულობენ ალლაჰის წიგნს, აღავლენენ ჭეშმარიტ ლოცვას და გაიღებენ იმისგან, რაც ვუბოძეთ, ფარულად თუ ცხადად, იმედი აქვთ გარიგების, რომელიც არ იქნება ამაო.

*(სურა ,,ფათირი” აიათი 29-30.*

# თემები, რომელსაც შეიცავს წმინდა ყურანი

წმინდა ყურანს თავისებური მხატვრული სტილი აქვს. უზენაესი ალლაჰი ერთსა და იმავე აიათსა თუ სურაში ძალიან ბევრ თემას ეხება. ის ყოველივეს მიმართ ადამიანური მიდგომით შემოიფარგლება და ახსნის მხატვრულ მეთოდს იყენებს. ერთის მხრივ, ადამიანის გონებას მიმართავს, მეორე მხრივ კი ყურადღებას მის სულიერ სამყაროსა და ფსიქოლოგიურ მდგომარეობაზე ამახვილებს. ყურანის მიზანი მხოლოდ ცოდნის მიცემა როდია. ის ცოდნის - რწმენასთან, რწმენის-ქცევასა და მაღალ ზნეობასთან შეხამებას ისახავს მიზნად.

წმინდა ყურანი, უპირველეს ყოვლისა, ცდილობს ადამიანი ჭეშმარიტ რწმენასთან მიიყვანოს. გვასწავლის ჩვენ, თუ რისთვის გავჩნდით ამქვეყნად, რა მისია გვაკისრია და ალლაჰს გვაცნობს. იგი გვასწავლის, თუ როგორ უნდა მოვექცეთ საკუთარ თავს, დედას, მამას, სხვა ადამიანებს, სულიერ თუ უსულო არსებებს, როგორ უნდა მოვექცეთ ალლაჰის გაჩენილებს.

ძირითადი საკითხები, რომელზეც წმინდა ყურანი ყურადღებას ამახვილებს, **რწმენის საფუძვლები, ღვთისმსახურებები** და **ზრდილობას**. ამასთან ერთად უამრავი აიათი ადამიანებთან ურთიერთობის, ჩვენთვის სასარგებლო მითითებებს იძლევა. შუამავლების ნოველები და საზოგადოების ცხოვრების ისტორიის ზოგიერთი დეტალი ჩვენთვის მაგალითის მოსაცემია.

წმინდა ყურანის გამოკვლევისას ვხვდებით, რომ ის წმინდა წიგნი, ზოგადად, ქვემოთ მოცემულ ძირითად საკითხებს შეიცავს და მათთან დაკავშირებით მითითებებს გვაძლევს.

**წმინდა ყურანის ძირითადი თემები:**

- რწმენის საფუძვლები
- ღვთისმსახურებები
- ეთიკა და ესთეტიკა
- ჰალალი და ჰარამი
- საზოგადოებრივი ურთიერთობები
- ლოცვა
- გაჩენა და სამყარო
- შუამავლები და უწინდელი ხალხი

## რწმენის საფუძვლები

წმინდა ყურანი განსაკუთრებულ მნიშვნელობას ანიჭებს ჩვენთვის გამჩენის გაცნობას. ის გვიმტკიცებს ჩვენ ალლაჰის არსებობასა და მის ერთადერთობას. მას გვაცნობს სახელებითა და თვისებებით.

ყურანით ჩვენთვის გადმოცემული რწმენის საფუძვლები ალლაჰის რწმენასთანაა დაკავშირებული. ესე იგი, ყურანის მიხედვით, რწმენის საფუძვლები ერთი მთლიანობაა. მას, ვისაც ალლაჰის, მისი ანგელოზების, ზეგარდმოვლენილი წიგნების, შუამავლებისა და განკითხვის დღის სწამს (უნდა იწამოს), სჯერა, რომ ყველაფერი ალლაჰის ძლევამოსილებითა და სურვილისამებრ ხორციელდება.

## ღვთისმსახურებები



წმინდა ყურანი ჩვენს ალლაჰზე მონა-მსახურებას გვიბრძანებს. ღვთისმსახურების დეტალურად გაცნობის მაგივრად, ღვთისმსახურების ძირითად საფუძვლებს გვაძლევს. ყურადღებას ამახვილებს ღვთისმსახურებასა და რწმენას შორის არსებულ კავშირზე. გვამცნობს, რომ ღვთისმსახურება უნდა შესრულდეს არა საჩვენებლად, არამედ მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად. სხვადასხვა მაგალითებით გვიჩვენებს, რომ ალლაჰის გარდა სხვაზე მონა-მსახურება დიდი შეცდომაა.

წმინდა ყურანში ნამაზის, ზექათის, მარხვისა და ჰაჯობის ღვთისმსახურებებზე განსაკუთრებული ყურადღებაა გამახვილებული. გამჩენის მოსაწონად გაკეთებული ყოველგვარი ქმედება კარგ მონამსახურობად მიიღება.

ადამიანების სასიკეთოდ გაკეთებული ყოველი საქმე, მომღიმარე სახე, ტკბილი სიტყვა და მათი გულის მოგება ღვთისმსახურებაში შედის.

## ზნეობის კრიტერიუმები

წმინდა ყურანი დიდ მნიშვნელობას ანიჭებს ზრდილობას. ის ყველას ზნეობისკენ მოუწოდებს და სიცოცხლეში ზრდილობის სათანადოდ შესისხლხორცებას ისახავს მიზნად. ამრიგად, წმინდა ყურანის ბევრი აიათი ზრდილობის საფუძვლებზე მოგვითხრობს, ადამიანებს სიკეთისკენ, ულამაზესი ზნეობისა და სიმართლისკენ მიგვითითებს, დედ-მამის სიკეთეს, ნათესავების, ღარიბების, გაჭირვებაში მყოფების დახმარებას ბრძანებს. წმინდა ყურანი სხვისი სიცოცხლისა და ქონების დაზარალებას კრძალავს. პირობის შესრულებას, სანდო ადამიანებთან კარგი ურთიერთობის დამყარებას დახვეწილ ზრდილობას ყოველთვის განსაკუთრებულ ყურადღებას აქცევს. განსაკუთრებულად გამოხატავს იმას რომ ჰუმანური ქცევები ადამიანებს ამქვეყნიურ და იმქვეყნიურ ბედნიერებას მოაპოვებინებს.

წმინდა ყურანი განსაკუთრებულ ყურადღებას ამახვილებს ადამიანის, სხვა-

## სამყაროს გაჩენა და მიზნები



დასხვა არსებებისა და სამყაროს გაჩენაზე. ადამიანს გაჩენის მიზნის შესახებ ფიქრისკენ მოუხმობს. ყურადღებას ამახვილებს იმაზე, რომ უზენაესმა ალლაჰმა ეს ქვეყანა არარაობისგან გააჩინა.

ყურანში სამყაროს უმაღლესი წესრიგის შესახებაა მოთხრობილი, თუ როგორ გააჩინა უზენაესმა ალლაჰმა ადამიანი, ცხოველი, მცენარე, დედამიწა, ცა, მზე, მთვარე და უამრავი სხვა საგანი. სამყაროში ყველანაირი არსების გაჩენა ალლაჰის სახელს უკავშირდება, მისი ერთადერთობის დამადასტურებელი უამრავი მტკიცებულება არსებობს. ამის ყველაფრის გაანალიზება უზენაესი ალლაჰის უსაზღვრო ძლევამოსილებისა და ყოვლისშემძლეობის დასტურია.



## ვედრება

ვედრება ღვთისმსახურების საძირკველია. ჩვენ ვედრებით უზენაეს გამჩენს მადლობას ვუხდით. უმწეობის, გულის შეწუხებისა თუ სულის შევიწროებისას ხელებს ვშლით, მისგან დახმარებას ვითხოვთ, უზენაესი გამჩენის წყალობასა და პატიებას მივენდობით.

უპირველეს ყოვლისა, შუამავლის მიერ გულითადათ შესრულებულ ვედრებებს წმინდა წიგნში მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს. უზენაესი გამჩენი გვაუწყებს, რომ წმინდა ყურანი გვასწავლის, თუ როგორ უნდა შევევედროთ მას. მხოლოდ ალლაჰს უნდა შევევედროთ, ვინაიდან წყალობასა და შემწეობისკენ მოვიქცევით.

## ჰალალი და ჰარამი

რწმენის ნებადართულ ქცევას - „ჰალალი“, აკრძალულს კი „ჰარამი“ ეწოდება. წმინდა ყურანი ჰალალ და ჰარამ ქცევას გაგვიმარტავს. გვამცნობს, რომ სასარგებლო, მისაღები და წმინდა-ყველაფერი ჰალალია. ჰალალი (ნებადართული) ადამიანებისთვის საკმარისია, ალლაჰის მიერ ჰალალად ნაბოძებს ჰარამი არ ეწოდება. სისხლი, ღორის ხორცი, მკვდარი ცხოველის ხორცი, ალკოჰოლური სასმელები, ზიანის მიმყენებელი საკვების ჭამა-სმა აკრძალულია. ადამიანების სიმშვიდის დარღვევა, ნდობის დაკარგვა, ფარისევლობა თაღლითობა, ქურდობა, პროცენტი, ყომარი, ქრთამის აღება, არასამართლებრივი გზით ნაშოვნი ქონება, ზომასა და წონაში მოტყუება ჰარამია. ამ ცოდვებს ალლაჰი საზოგადოების წინაშე ჩადენილ დიდ ცოდვებად თვლის. ადამიანების უფლებების დამრღვევ პირებს პასუხისგებასა და განკითხვის დღეს ახსენებს.

## საზოგადოებრივი ურთიერთობა

წმინდა ყურანის ძირითადი პრინციპი მორწმუნის საფუძვლიანი, ურყევი ცოდნა და წესიერი, ზრდილობიანი ადამიანების აღზრდაა. მისი მიზანი ასეთი ადამიანებით შემდგარი ღირსეული საზოგადოების ჩამოყალიბებაა. ყურანი ადამიანების ურთიერთობის დასაწყის და დასასრულ პრინციპებს გვიჩვენებს. ამიტომ მასში ქორწინების, გაყრის, ვაჭრობის, მემკვიდრეობის, მართვის და სწავლის მაგვარი საზოგადოებრივი ურთიერთობების ჩამოყალიბების ძალიან ბევრი აიათია. ყურანში საზოგადოების წესების, აიათისა, პიროვნებისა და ადამიანის უფლებების დამრღვევების სათანადო სასჯელისთვისაც არის ადგილი დათმობილი. კაცთა კვლა, ქურდობა, მრუშობა, ნამუსის შელახვა, ცილისწამება, ყურანში დიდ ცოდვად ითვლება. ასეთი ქცევებისთვის როგორი სასჯელიცაა დაწესებული, აიათებში ნათლად არის გამოკვეთილი.



## შუამავალი და წარსული ხალხი

ადამიანების ისტორია წმინდა ადამით დაწყებული სავსეა სასწაულებით. ყურანი გაჩენის დღიდან წარღვნამდე მომავალი თაობებისათვის წარსული შუამავლებისა და ხალხის თვალსაჩინო მაგალითებს გვიჩვენებს. საზოგადოების კარგსა და ავ წარსულზე მოგვითხრობს. ამქვეყნიდან წასული ადამიანების მაგალითებით იმავე შეცდომების გაუმეორებლობას მოითხოვს.



# უკეთილშობილესი შუამავალი და წმინდა ყურანი

საყვარელ შუამავალს ყურანის კითხვა ძალიან უყვარდა. ის ყურანს დინჯად და გამართულად კითხულობდა. შუამავლის ბარაქიან ხმაში სხვაგვარი ხიბლი და სიტკბო იყო. ყურანის კითხვისას მსმენელები მისი ხმით იხიბლებოდნენ. ერთხელ, ძილისწინა ნამაზის ლოცვისას, შუამავალს სურა ,,თინი" წაუკითხავს. მისი კითხვითა და სმენით მოჯადოებულ მოქცეულ ერთ თანამიმდევარს უთქვამს, რომ მასზე უფრო კარგი ხმა არასდროს მოუსმენია.

ზოგჯერ მგზავრობისას შუამავალი ყურანს ხმამაღლა კითხულობდა. მექას აღების დღეს აქლემზე მჯდომ შუამავალს სურა ,,ფეთჰის" პირველი აიათები წაუკითხავს. მისი ტკბილი და ჰარმონიული კითხვის გამგონე თანამიმდევრებს უთქვამთ, რომ მისი ლამაზი ხმა მათი ყურებიდან და გულებიდანჯერ კიდევ არ წაშლილა.

უსაყვარლესი შუამავალი წაკითხული აიათების შესახებ ბევრს ფიქრობდა ადამიანებს მათი მნიშვნელობის მიხედვით რჩევებს მისცემდა და ვედრებას აღავლენდა. ის ყურანის კითხვისას ალლაჰის სადიდებელ აიათებს წაიკითხავდა, მას აქებდა და მასვე ევედრებოდა. ზოგჯერ ერთ აიათზე დილამდე ფიქრობდა. ***„და თუ მათ დასჯი, ეჭვი არ არსებობს, რომ ისინი შენი მსახურნი არიან. და თუ მიუტევებ მათ, ეჭვი არ არსებობს, რომ შენა ხარ ძლევამოსილი, ბრძენი“! (სურა ,,მაიდე", აიათი 118)***

ზემოთ მოცემული აიათი რამდენიმეჯერ გაუმეორებია. შემდეგ უმმეთის (ჯამაათის) სიყვარულისთვის და მათი ყოველგვარი სასჯელისგან დასაცავად ატირება უთხოვია.



შუამავალი **ყურანის კითხვისას მშვიდდებოდა, თვალებიდან მადლმოსილი ცრემლები ჩამოსდიოდა და თანამიმდევრებს ყურანის მშვიდად კითხვას მოუწოდებდა.**

ერთ დღეს ძვირფას აიშეს ჰკითხეს,

- შუამავლის ყველაზე საკვირველ მდგომარეობას თუ გადმოგვცემ?

ძვირფასმა აიშემ უპასუხა:

- მისი რომელი მდგომარეობა არ იყო საკვირველი? - და დაამატა:

- რესულულლაჰი (სალლალლაჰუ ალეეიჰი ვე სელლემი) ერთ ღამეს დასასვენებლად საწოლზე დაწვა. ცოტა ხნის შემდეგ ჩემი ნებართვით ადგა, აბდესი აიღო და ნამაზზე დადგა. ლოცვისას ტირილი დაიწყო. ის ისე ტიროდა, რომ ცრემლები გულმკერდზე ჩამოსდიოდა. შემდეგ რუქული გააკეთა, რამდენიმე ხანს კიდე ტიროდა. სეჯდეზეც კი იტირა. სეჯდედან თავი ასწია და ისევ ტიროდა. ეს მდგომარეობა ძვირფასი ბილალის მიერ დილის ეზნის კითხვამდე გაგრძელდა. ბილალმა (ალლაჰის ლოცვა და სალამი მას) რომ მტირალი შუამავალი დაინახა, ჰკითხა:

- ეი, ალლაჰის რესულო (სალლალლაჰუ ალეეიჰი ვე სელლემი)! გავლილი და მომავალი ცოდვები გეპატიათ და შენ კიდევ რატო ტირიხარ?

შუამავალმა უპასუხა

- ალლაჰის მადლიერი და მორჩილი არ ვიყო?

ამცნო, რომ ღამით ზეშთაგონება მოუვიდა, ასევე აღნიშნა, რომ საჭირო იყო ჩამოსული აიათების ყურადღებით კითხვა და მათ შესახებ ფიქრი. შემდეგ ეს აიათები წაიკითხა:

**„უეჭველად, გაჩენა ცისა და ქვეყნის და მონაცვლეობა ღამისა და დღისა სასწაულებია ბრძენკაცთათვის, ჭკუასაკითხთათვის, რომელნიც ალლაჰს ახსენებენ ფეხზე მდგომარე, მჯდომარე თუ მწოლიარე და ფიქრობენ ცისა და ქვეყნის გაჩენაზე, (ამბობენ): „ღმერთო ჩვენო! შენ ეს ამაოდ (ტყუილად) არ გაგიჩენია! დიდება შენდა! დაგვიფარე ჩვენ ცეცხლის სასჯელისგან.** *(სურა ,,ალი იმრანი" აიათი 190-191)"*

**ყურანის კითხვას შუამავალი რამაზნის თვეში უფრო მეტ დროს უთმობდა,** ჯებრაილ ანგელოზი (ალეიჰისსელამი) ამ თვეში ძვირფას შუამავალთან (სალლალლაჰუ ალეეიჰი ვე სელლემ) უფრო ხშირად მოდიოდა და მასზე ჩამოსულ აიათებს ისინი რიგრიგობით კითხულობდნენ.

შუამავალს **სხვების მიერ წაკითხული ყურანის მოსმენაც ძალიან უყვარდა.** ასჰაბებს, რომლებსაც მომხიბლველი ხმა ჰქონდათ, ყურანის კითხვას სთხოვდა, რათა მოესმინა. ერთხელ აბდულლაჰ იბნ მესუდს (რადიელლაჰუ ანჰ) უთხრა:

- ყურანი წამიკითხე!

აბდულლაჰ იბნ მესუდმა უპასუხა:

- ეი, ალლაჰის რესულო (სალლალლაჰუ ალეეიჰი ვე სელლემ)! ყურანი შენზე ჩამოვიდა, მე როგორ წავიკითხავ.

საყვარელმა შუამავალმა შენიშნა:

- მე ყურანის სხვისგან მოსმენაც მსიამოვნებს.

აბდულლაჰ იბნ მესუდმა (რადიელლაჰუ ანჰ), სურა ,,ნისას" კითხვა დაიწყო. ამ სურის 41-ე აიათზე **„და როგორღა იქნება, როცა ჩვენ მოვიყვანეთ ყოველი თემიდან თითო მოწმე და შენც მოწმედ მოგიყვანეთ ამათზე?"** რომ მოვიდა, შუამავალმა უთხრა,

- დროებით საკმარისია.

იბნ მესუდმა მისი ბრძანებით ყურანის კითხვა შეაჩერა.

ამ ამბის მთხრობელმა, აბდულლაჰ იბნ მესუდმა, თქვა: „იმ დროს შუამავალს სახეზე შევხედე. მას მადლმოსილი თვალებიდან ცრემლები ჩამოსდიოდა."

საყვარელი შუამავალი ცხოვრების ყოველ მომენტში ყურანს იღებდა საზლ-

ვრად და მხოლოდ მის შესაბამისად ცხოვრობდა.

მისი ყოველი **მოქმედება, ზნეობა და ფიქრი ყურანის აიათებით იყო მოცული.** მართლმორწმუნეთა დედას, ძვირფას აიშეს, საყვარელი შუამავლის ზნეობის შესახებ ჰკითხეს მან კი ასეთი პასუხი გასცა:

— თქვენ საერთოდ ყურანს თუ კითხულობთ? იმის ზნეობა ყურანი იყო.

ძვირფასი აიშე ამ სიტყვებით გამოხატავს, რომ შუამავლის ქმედებები ყურანს მისდევდა, ის იყო ცოცხალი ყურანი.

უზენაეს ალლაჰს იგი ასეთი განსაკუთრებული თვისებებისთვის მსოფლიოს რჩეულად მოუვლენია.

**ყურანს არა მხოლოდ შუამავლის ცხოვრება, არამედ მასთან ერთად მცხოვრები თანამიმდევრების ცხოვრებაც ჩამოუყალიბებია.** პირველ მუსლიმ თაობებს საკუთარი და საზოგადოებრივი ცხოვრება ყურანის მოთხოვნებისა და ბრძანებების მიხედვით წარუმართავთ. შუამავალს ბაძავდნენ და ყურანის აიათების შესაბამისად ცხოვრობდნენ.

ერთ ღამეს ნამაზის შემდეგ მართლმორწმუნეთა დედა, აიშე, მესჯიდიდან სახლში გვიან მოსულა. შუამავალმა მას ჰკითხა თუ რატომ დააგვიანა? ძვირფასმა აიშემ უპასუხა:

— ალლაჰის შუამავალო, მესჯიდში ერთი პიროვნება იყო, რომელზე უკეთესი ყურანის მკითხველი არც კი გამიგია.

შუამავალმა ყურანის ლამაზად მკითხველით დაინტერესდა და იმწამსვე მესჯიდში წავიდა. ძვირფასმა აიშემაც მას გაჰყვა. შუამავალმა ყურანის მკითხველს, საჰაბეს, მოუსმინა და შემდეგ ძვირფას აიშეს უთხრა:

— ეს ებუ ჰურაირას გათავისუფლებული მონა სალიმია. ჩემი მიმდევრებისგან ასეთი ადამიანის შემქმნელ უზენაეს ალლაჰს უსაზღვრო მადლობა. *(იბნი მაჯე, იქამეთ, 176)*





# კითხვები



## ? ამოვხსნათ კროსვორდი






1. წმინდა ყურანის ზეპირად მცოდნე პირი
2. ყურანის აიათების შესახებ გაკეთებული ვრცელი ახსნა-განმარტებები
3. ალლაჰის გამოგზავნილი წმინდა წიგნების ბოლო წიგნი
4. წმინდა ყურანის ყველაზე გრძელი სურა
5. ანგელოზი რომელიც ღვთიურ ზეშთაგონებებს შუამავალს აწვდიდა
6. წმინდა ყურანის თავიდან ბოლომდე წაკითხვა
7. თვისება რომელიც ადასტურებს რომ წმინდა ყურანი სრულიად კაცობრიობისათვის არის გარდმოვლენილი.
8. წმინდა ისაზე გამოგზავნილი წმინდა წიგნი
9. წმინდა დავუდზე გამოგზავნილი წმინდა წიგნი
10. ალლაჰის შუამავლების მეშვეობით ადამიანებზე გამოგზავნილი ცოდნა და წმინდა წერილი
11. წმინდა ყურანის ბოლო სურა
12. წმინდა ყურანის პირველი სურა
13. შუამავალ მოსეზე გამოგზავნილი წმინდა წიგნი
14. წმინდა ყურანის ორმხრივად კითხვა
15. წმინდა ყურანის ჩამოსვლის დაწყების საღამო
16. უცხო ენებზე გადათარგმნილ ყურანს
17. წმინდა ყურანის 20 გვერდით შემდგარ ნაწილს (თავს)



## შეადარეთ ქვემოთ მოცემული წინადადებები

| | | | |
|---|---|---|---|
| 1 | უზენაესი ალლაჰი, შუამავლებზე გადასაცემ ცოდნას | | ჩვენამდე მოაღწია |
| 2 | შუამავლები ზეშთაგონების მეშვეობით | | უზენაესი ალლაჰის ბრძანებებსა და აკრძალულებს გვამცნობს |
| 3 | ღვთიურ წიგნებში მოცემულ ბრძანებების მიყოლით | | სიმართლესა და სილამაზეს შეიცავს |
| 4 | უზენაესი ალლაჰის ბოძებული ყოველივე წმინდა წიგნების | | ადამიანები ცრურწმენას გაჰყვება. |
| 5 | გვწამს რომ წმინდა ყურანმა ყოველგვარი ცვლილებების გარეშე | | პირდაპირ ან ანგელოზის მეშვეობით გადასცემდა. |
| 6 | ღვთიური წიგნები ჩვენ | | ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებას შევეცდებით. |
| 7 | ღვთიური წიგნების ორიგინალის შეცვლით | | ალებულ ცოდნას ადამიანებს გადასცემენ. |
| 8 | წმინდა ყურანი, მის წინ მყოფ ყველა ღვთიური წიგნის | | გვწამს |



## გამოვცადოთ საკუთარი ცოდნა

1. **შუამავალის პერიოდში წმინდა ყურანის დამწერებს რა ერქვათ?**

ა) საჰაბე

ბ) მუჰაჯირი

გ) ვაჰი ქათიბი (ზეშთაგონების დამწერნი)

დ) ენსარი

2. **ქვემოთ მოცემულთაგან რომელი არ შეიძლება ითქვას ყურანზე?**

ა) მთავარანგელოზ ჯიბრლის მეშვეობით იქნა ზეგარდმოვლენილი.

ბ) არაბულად ზეგარდმოევლინა.

გ) მირაჯის ღამეს დაიწყო ჩამოსვლა.

დ) დღემდე შეუცვლელად მოვიდა.

3. „და აკი, უთხრა ლუყმანმა თავის ძეს ანდერძად: ჰეი, შვილო ჩემო! არ დაუდგინო ალლაჰს თანაზიარი, უეჭველად, კერპთაყვანისმცემლობა უდიდესი უსამართლობაა! ჰეი, შვილო ჩემო! აღავლინე ლოცვა, უბრძანე აკეთონ კეთილი, აუკრძალე აუგი და მოითმინე ის, რაც თავს დაგატყდეს. არ იბრუნო პირი ადამიანებისგან ქედმაღლობის გამო და არ იარო ქვეყანაზე მედიდიურად. იარე მოზომილი ნაბიჯით, ხმა დაიმდაბლე!...“

**ქვემოთ მოცემულ კითხვათაგან რომელი არ შეესაბამება ზემოთ მოცემულ აიათს?**

ა) პრობლემების წინაშე არ უნდა ვიყოთ მომთმენი

ბ) ტყუილის მოლაპარაკე ადამიანს სიმართლის თქმა უნდა ურჩიო

გ) დროის მოსვლისთანავე ნამაზის ლოცვა

დ) უზენაეს ალლაჰს მოზიარე არ უნდა გაუხადოთ

4.

I. ზეპირი გაადვილებულა

II. დაწერა გაადვილებულა

III. ზეშთაგონების ზეგარდმოვლენის საჭიროებები ერთდროულად არ შემდგარა?

**ზემოთ მოცემულები ქვემოთ მოცემულთაგან რომელს ესაჭიროება?**

ა) ყურანის ნაწილ-ნაწილ ზეგარდმოვლენა

ბ) ყურანის არაბულად ზეგარდმოვლენა

გ) ყურანის შუამავალ მუჰამმედზე ზეგარდმოვლენა

დ) ყურანის მიწვდენა ჯებრაილის (ალეიჰისსელამ) მეშვეობით.

**5. რა იყო წმინდა ყურანის გამოგზავნის პირველი საბაბი?**

ა) ნამაზზე კითხვა

ბ) მორწმუნეების გაერთიანება

გ) გარდაცვლილებზე კითხვა

დ) ჩვენს ცხოვრებაში გატარება

**6. ქვემოთ მოცემულთაგან რომელი არ იყო ღვთიური წიგნის გამოგზავნის საბაბი?**

ა) ბრძანებებისა და აკრძალვების გადმოცემა

ბ) ენციკლოპედიური ცნობების გადმოცემა

გ) ზნეობრივი ნორმების გადმოცემა

დ) საიქიოს შესახებ ცოდნის გადმოცემა



**ქვემოთ მოცემულ გამოტოვებულ უჯრებში გთხოვთ ფრჩხილებში ჩასმული სიტყვები მოათავსოთ:**

**(ალლაჰის/ ყურანი/ ნათელი/ დებულებების/ თევრათი/ ხალხს/ დამცველნი/ დავყავით / ინჯილი/ წიგნი/ სწორ/ გვირგვინს)**

1. ჩვენ წარვგზავნეთ ღისა ძე მარიამისა მათ კვალდაკვალ, დამმოწმებლად იმისა, რაც მასზე უწინ იყო თევრათში, და ჩვენ მივეცით მას .................., მასშია ჭეშმარიტი გზა და ............., დასტურად იმისა, რაც მასზე უწინ იყო თევრათში ჭეშმარიტ გზად და შეგონებად ღვთისმოსავთათვის. *(სურა მაიდე, აიათი 46)*

2. უეჭველად, ჩვენ გარდმოვავლინეთ შეხსენება ............. და უეჭველად, ჩვენ .................. ვართ მისი. *(სურა ჰიჯრი, აიათი 9)*

3. (შუამავალო!) მან თანდათან ზემოავლინა შენზე ჭეშმარიტი ..........., დასტურად იმისა, რაც მის უწინარეს იყო; და მოავლინა ................ (თორა) და ინჯილიც (სახარება). *(სურა ალი იმრანი, აიათი 3)*

4. ჩვენ ................ იგი, ყურანი, რათა უკითხო ის .......... დახვეწილად, და ზეგარდმოვავლინეთ იგი თანდათანობით. *(სურა ისრა, აიათი 106)*

5. „თქვენ ორ მნიშვნელოვან რამეს გიტოვებთ. ამათგან ერთი ............. წიგნია. ის ალლაჰის თოკია. მას ვინც ჩაეჭიდება ............ გზას ნახავს, ვინც არა ჩაეჭიდება გზას აცდება. *(მუსლიმ, ფეზაილუს საჰაბე, 1, 355).*

6. ვინც ყურანს წაიკითხავს და მისი .................. მიხედვით იმოქმედებს ყიამეთის დღეს მის მშობლებს ............... დაადგამენ. იმ გვირგვინის სინათლე მსოფლიოს სახლებში არსებული მზის სინათლეზე უფრო უკეთესია. თქვენ განსაზღვრეთ თუ რა ჯილდო უწევს ყურანის დებულებებით მცხოვრებს... *(სუნენი ებუ-დავუდ. 1, 355).*

# კითხვები



## ამოვხსნათ კროსვორდი







## შევადაროთ

| | | | |
|---|---|---|---|
| 1 | უზენაესი ალლაჰი, შუამავლებზე გადასაცემ ცოდნას | 5 | ჩვენამდე მოაღწია |
| 2 | შუამავლები ზეშთაგონების მეშვეობით | 6 | უზენაესი ალლაჰის ბრძანებებსა და აკრძალულებს გვამცნობს |
| 3 | ღვთიურ წიგნებში მოცემულ ბრძანების მიყოლით | 8 | სიმართლესა და სილამაზეს შეიცავს |
| 4 | უზენაესი ალლაჰის ბოძებული ყოველივე წმინდა წიგნების | 7 | ადამიანები ცრურწმენას გაჰყვება. |
| 5 | გვწამს რომ წმინდა ყურანმა ყოველგვარი ცვლილებების გარეშე | 1 | პირდაპირ ან ანგელოზის მეშვეობით გადასცემდა. |
| 6 | ღვთიური წიგნები ჩვენ | 3 | ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებას შევეცდებით. |
| 7 | ღვთიური წიგნების ორიგინალის შეცვლით | 2 | აღებულ ცოდნას ადამიანებს გადასცემენ. |
| 8 | წმინდა ყურანი, მის წინ მყოფ ყველა ღვთიური წიგნის | 4 | გვწამს |



## გამოვცადოთ საკუთარი ცოდნა

1. გ
2. გ
3. ა
4. ა
5. დ
6. ბ



## შევასეთ გამოტოვებული ადგილები

1. ინჯილი / ნათელი/
2. ყურანი/ დამცველნი
3. წიგნი/ თევრათი
4. ხალხს/ დავყავით
5. ალლაჰის/ სწორ
6. დებულებების/ გვირგვინს





სამაგალითო თაობა

# შუამავლების დაჯერება

- შუამავლები და მათი თვისებები
- შუამავალთა საერთო წერილები
- რას გვაძლევს შუამავლების დაჯერება
- შუამავლების ცხოვრების ბრწყინვალე მაგალითები
- ჩვენი შუამავალი (ს.ა.ს.) და შუამავლები





# შუამავლები (ალლაჰის რჩეული ადამიანები)

ხუსეინის საშინაო დავალების თემაა შუამავლები. მან უნდა წაიკითხოს რამოდენიმე (სხვადასხვა ლიტერატურა) წიგნი და კარგად მოემზადოს. მას თანაკლესელებმა უნდა დაუსვან შეკითხვები მათი სურვილის მიხედვით.დაიწყო გაკვეთილი და პირველი მასწავლებელი შეეკითხა.

— ხუსეინ, მითხარი გეთაყვა, რას ნიშნავს შუამავალი?

მან უპასუხა:

— შუამავალი—ეს არის ალლაჰის რჩეული ადამიანი, რომელსაც ალლაჰის ბრძანებები მიაქვს ადამიანებამდე.

მასწავლებელს მოეწონა ეს პასუხი, მიუბრუნდა მოსწავლეებს და უთხრა:

— ბავშვებო, ახლა სიტყვა თქვენ გეკუთვნით! თქვენ შეგიძლიათ დაუსვათ კითხვები თქვენს ამხანაგს. ამგვარად ჩვენ გავიგებთ, რამდენად დიდია თქვენი



ინტერესი მოცემულ თემაზე.

პირველი შეეკითხა სულეიმანი:

- შეუძლია თუ არა ყველა მსურველს, გახდეს შუამავალი?

ამხანაგის შეკითხვას ხუსეინმა შემდეგი პასუხი გასცა:

— შუამავლობა არ არის პროფესია, რომელიც შეიძლება დაიმსახურო განუწყვეტელი მუშაობით ან ალლაჰის ხშირი თაყვანისცემით. ალლაჰი ირჩევს ადამიანებისაგან იმას, ვისაც თვითონ ჩათვლის საჭიროდ. იმიტომ, რომ შუამავლის მისია ყველაზე ძნელი დავალებაა. უზენაესი ალლაჰი ამ მისიას უბოძებს მას, ვინც საუკეთესოდ შეასრულებს.

ახლა ხელი ასწია ახმედმა:

—გადაეცემა თუ არა შუამავლობა შთამომავლობით მამიდან შვილს, როგორც ხდება ხელმწიფეებისა და მეფეების შემთხვევაში?

—არა, არავითარ შემთხვევაში! მაგრამ არიან შუამავლები, რომელთა შემდეგ მათი დავალებების შესრულება ეკისრებოდა მათ შვილებს. მაგალითისთვის, შუამავალ იბრაჰიმის (ა.ს.) შემდეგ შუამავლები გახდნენ მისი შვილები ისმაილი და ისჰაყი. (ა,ს.) შუამავალი იაყუბის (ა,ს.) შემდეგ შუამავალი გახდა მისი შვილი იუსუფი, (ა,ს.) ,შუამავალ დაუდის (ა,ს.) შემდეგ — მისი შვილი, სულეიმანი (ა,ს.). მაგრამ ეს მოხდა არა იმიტომ, რომ მამიდან შვილზე გადავიდა, არამედ იმიტომ, რომ ასე მოინდომა უზენაესმა ალლაჰმა.

ბატულიმ დაამატა:

- ესეიგი შუამავლების შვილებიც ხდებიან ისეთები, როგორრებიც თვითონ მშობლები არიან, კარგი ადამიანები.

ხუსეინი პასუხობს:

არა, ყოველთვის ასე არ იყო. იყვნენ შუამავლები, რომლებისაც როგორც უმრავლესობას ადამიანებისას, არ სჯეროდათ მათ საკუთარ შვილებსაც.მაგალითად, შუამავალი ნოეს ნუჰ (ა,ს.) შვილი, რომელმაც არ დაიჯერა მამის მისიის სინამდვილე და სხვა ურწმუნოების მსგავსად დაიხრჩო აზვირთებულ წყლის ტალღებში.

ზეინაბიმ წარმოსთქვა:

შუამავლები უნდა იყვნენ მდიდარი და სახელიანი ხალხი. წინააღმდეგ (სხვა) შემთხვევაში მათ არავინ არ დაუჯერებს.

ხუსეინმა უპასუხა მას:

— ჩვენ ამ კითხვაზე პასუხს ვიხილავთ შუამავალ მუჰამმედის (ს.ა.ს.) ცხოვრებიდან. ის იყო კეთილშობილი ოჯახიდან, მაგრამ არ იყო მდიდარი. ზოგიერთები, რომლებიც არ აღიარებდნენ მის მისიას, აკრიტიკებდნენ მას სიღარიბის გამო, იძახდნენ „თუ შუამავლის აუცილებლობაა, ჩვენგან მდიდრებისგან რომელიღაც უნდა იყოს შუამავალი“. მათ ვერ წარმოედგინათ ანგელოზი, რომელსაც ალლაჰის ბრძანებები ჩამოჰქონდა, გამოეცხადებოდა ღარიბ ადამიანს. აბა რა ფასი აქვს მატერიალურ სიმდიდრეს იმ ფასეულობებთან, რა მისიაც აკისრიათ შუამავლებს?

აბდურახმანმა შეეკითხა:

—ცნობილია თუ არა ჩვენთვის შუამავლების რაოდენობა?

ხუსეინმა უპასუხა მას:

—წმინდა ყურანში ნახსენებია 25 შუამავლის სახელი.

ხუსეინის პასუხად მასწავლებელმა დაამატა შემდეგი:

—ადამიანთა არსებობის ისტორიაში უამრავი შუამავალი ასრულებდა თავის მისიას. მრავალი შუამავალი, რომლებიც ნახსენები არიან წმინდა ყურანში, ერთმანეთის შთამომავალნი და ნათესავები არიან. ეს იმას მიუთითებს, რომ ყველა შუამავალი არაბეთის ნახევარკუნძულზე ცხოვრობდა გარკვეულ დროში.უდავოა, რომ სხვა კონტინენტებზე, სადაც ცხოვრობდნენ ადამიანები, იგზავნებოდა შუამავლები. შუამავალი მუჰამმედი (ს.ა.ს.) ამბობდა, რომ სულ ქვეყანას

მოევლინა 124 000 შუამავალი.

აიშემ შეეკითხა:

- ყველა შუამავალს გამოუგზავნეს ყურანი?

ხუსეინს გაეცინა:

- შენ არასწორად დასვი კითხვა ყურანი - ეს წიგნის სახელია, რომელიც გამეუგზავნა შუამავალ მუჰამმედს (ს.ა.ს.) ამ შემთხვევაში კითხვა უნდა დაგესვა შემდეგნაირად: „ყველა შუამავალს ჩამოუვიდა წმინდა ყურანის მსგავსი წიგნი“? რომლის პასუხიც მდგომარეობს შემდეგში: „არა“ შუამავლების სახელები, რომლებსაც ჩამოუვიდათ წიგნები და ამ წიგნების სახელები ჩვენ შევისწავლეთ გაკვეთილზე „რწმენა და წიგნები“.

როცა ალიმ ჰკითხა:

„ქრისტიანებს და იუდეველებს არ სჯერათ, ისინი არ აღიარებენ ჩვენს შუამავალს (ს.ა.ს.) შეიძლება ჩვენც არ ვაღიაროთ მათი შუამავლები?“ ხუსეინს გაუჭირდა იმწამსვე პასუხის გაცემა მას დაეხმარა მასწავლებელი.

—შვილო, ზუსტად ამაშია ჩვენი განსხვავება, ჩვენ გვჯერა მათი შუამავლების იმიტომ, რომ წმინდა ყურანში სხვა შუამავლების გვერდით ნახსენებია შუამავალი მუსა და ისა (ა.ს.) მოთხრობილია მათი ცხოვრება. არასწორია დავა ამ საკითხზე. ჩვენ არ ვანსხვავებთ შუამავლებს და გვჯერა (ვაღიარებთ) ყველა მათგანის.

ფატიმა შეეკითხა:

—რომელია უდუდესი შუამავალი?

ხუსეინი:

ჩვენი შუამავალი მუჰამმედი (ს.ა.ს.) მაშინ ფატიმამ მოისურვა გაეგო ამის საბაბი და დასვა შემდეგი შეკითხვა: „რატომაა მუჰამმედი (ს.ა.ს.) უდუდესი შუამავალი?“

ხუსეინი არ იყო დარწმუნებული, იმაში, რომ სწორ პასუხს გასცემდა კითხვაზე და მიუბრუნდა მასწავლებელს დასახმარებლად.

- მასწავლებელო, გთხოვთ აგვიხსნათ აღნიშნული შეკითხვა.

მასწავლებელმა დაიწყო მოყოლა:

- შუამავლების დიდებულება განისაზღვრება მათი განსაკუთრებული თვისებებით, მათი გამძლეობით სიძნელეებისა და წინააღმდეგობების დაძლევაში. მაგალითად როგორც ნათქვამია, ყურანში ნუჰ (ნოე) შუამავალმა (ა.ს.) თავის ხალხთან ერთად იცხოვრა 950 წელი. იმ დროს ხალხი დიდხანს ცხოვრობდა. შუამავალმა ნუჰმა (ა.ს.) გააცნო თავის ხალხს ალლაჰის ბრძანებები. ის ყველა ძალას ხმარობდა, რომ თავისი ხალხი სწორ გზაზე დამდგარიყო. მიუხედავად ყველა მცდელობისა, ძალიან ცოტა ადამიამა დაუჯერა მას. როგორც ჩვენთვის ცნობილია, ის ხალხი, ვინც არ დაიჯერა ალლაჰის დაიხოცა, დაიხრჩო აზვირთებულ ტალღებში.

გაიხსენეთ შუამავალი იბრაჰიმი. (ა.ს.) ხალხი,რომელსაც ის მოუწოდებდა ალლაჰის გზაზე მოქცევას, მისი დასჯა მოინდომა ცეცხლზე (კოცონზე) დაწვით, მაგრამ ალლაჰმა არ დაუშვა ეს და ამიტომ აგიზგიზებული ცეცხლი ყვავილად გადაიქცა. ამ გზით ალლაჰმა იხსნა ის სიკვდილისაგან.

სიძნელეები და ტანჯვა, რომლებიც გადაიტანეს შუამავლებმა: მუსამ (ა.ს.) ისამ (ა.ს.) და ჩვენმა საყვარელ შუამავალმა მუჰამმედმა (ს.ა.ს.) არ შეიძლება სიტყვებით გადმოიცეს. მაგრამ ამ ბრძოლაში, რომელიც მათ დაიწყეს ალლაჰის გზაზე, ისინი თავდაუხრელად ხვდებოდნენ ყველა სიძნელეებს და საშიშროებებს ისინი მოთმინებით იტანდენ ცემას, დაცინვას და მშობლიური ადგილებიდან დევნას.

არის კიდევ ერთი მიზეზი, თუ რატომ არის მუჰამმედი (ს.ა.ს.) უდიდესი შუამავალი.

—ის ბოლო შუამავალია.

მისი მისია უკვე 14 საუკუნეა გრძელდება და გაგრძელდება ქვეყნის

დასასრულამდე (წარღვნამდე). მისი შუამავლობის არეალი მოიცავს ყველა ადამიანს, როცა მანამდელი შუამავლები გამოგზავნილი იყვნენ გარკვეული ადამიანების ჯგუფებისთვის, ან საზოგადოებისთვის.

როგორც ჩვენ ვიცით, თავისივე სიტყვებით მუჰამმედი (ს.ა.ს.) გამჩენის ყველაზე საყვარელი ადამიანია.

მარიამმა თქვა:

—მასწავლებელო, დღეს ამ ქვეყანაზე ცხოვრობს მილიონობით ქრისტიანი. თუ წარმოვიდგენთ მომავალ თაობებს, შუამავალი ისაც, როგორც შუამავალი მუჰამმედი (ს.ა.ს.) არის უდიდესი შუამავალი?

მასწავლებელმა აუხსნა მას:

—როცა მოევლინება ახალი შუამავალი წინა შუამავლების მისია ითვლება დამთავრებულად (დასრულებულად). ასე იყო ყოველთვის. შუამავალი ისა (ა.ს.) იტყობინებოდა, რომ მის შემდეგ მოვიდოდა ერთი შუამავალი და ამის შემდეგ შუამავალ ისას მიმდევრობა იგივეა, რომ უარი ვთქვათ ელექტროენერგიაზე და სახლი გავანათოთ სანთლებით. შუამავალ ისას (ა.ს.) ეს გარემოებები არ მოეწონებოდა.



ზექიმ ხელი ასწია და დასვა სხვა შეკითხვა:

— რამდენად არის შუამავლების აუცილებლობა. საინტერესოა, რომ არ ყოფილიყვნენ შუამავლები, ხალხი შეძლებდა თუ არა სწორი გზის ნახვას?

მასწავლებელმა ანიშნა ხუსეინს და დაიწყო ახსნა:

შუამავლის გარეშეც შეუძლია ადამიანმა ზოგიერთ სინამდვილეს ჩაწვდეს. ის მიხვდებოდა, რომ არსებობს ერთადერთი გამჩენი, მაგრამ ვერ გაიგებდა, რომ ეს ის უზენაესი ალლაჰია. ასევე ვერ მიხვდებოდა, თუ როგორ უნდა შეესრულებინა მისთვის ღვთისმსახურება. ადამიანი შუამავლების გარეშე ვერ ჩაწვდებოდა ანგელოზების არსებობას, სამარადისო საიქიოს ცხოვრებას, განკითხვის დღის შესახებ ცოდნას. შესაძლებელია გაეგო ზოგიერთი ცუდი ქმედებები, მაგრამ ვერ გაიგებდა ყველა იმ ბოროტებების შესახებ, რომლისგანაც წმინდა შუამავალი გვაფრთხილებდა.

გამომდინარე აქედან, რომ უზენაეს ალლაჰს ძალიან ვუყვარვართ, მოგვივლინა შუამავლები, რათა ყველაფერი ეს ჩვენთვის ესწავლებინა. შუამავლები საუკეთესო ხასიათით და ქმედებებით გამოირჩეოდნენ.

რუქიემ თქვა:

**— უზენაეს ალლაჰს თავისი ბრძანებები არა შუამავლების, არამედ ანგელოზების საშუალებით, რომ ზეგარდმოევლინა უფრო დამაჯერებელი ხომ იქნებოდა?**

ჰუსეინ ამ უცნაურ შეკითხვაზე ბევრი ვიფიქრე როგორი პასუხი გამეცა.

— ამას ჩვენ ვერ გავიგებთ. მაგრამ ეს მეთოდი, რომ უკეთესი ყოფილიყო უზენაესი ალლაჰი ასეც მოიქცეოდა.

მასწავლებელმა ჩათვალა, რომ საკითხს უფრო ვრცლად ახსნა სჭირდებოდა და შემდეგნაირად განმარტა:

— რასაც ჰუსეინი ამბობს მართალია. გარდა ამისა ამ კითხვას შეიძლება შემდეგნაირად გაეცეს პასუხი: ის რომ უზენაეს ალლაჰს თავისი ბრძანებები ანგელოზების საშუალებით ზეგარდმოევლინა ზოგიერთები გამოვიდოდნენ და ასე იტყოდნენ:

— ანგელოზებს ყოველთვის ვერ დავინახავდით. შეკითხვებს თავისუფლად ვერ დავუსამდით: მათთან თავისუფლად ვერ ვილაპარაკებდით. ანგელოზისთვის, ადვილია თქვას, „ცოდვა არ ჩაიდინოთო!" ისინი ხომ ცოდვას არასოდეს სჩადიან. ვინც ამას ჩვენ გვეუბნება, ისიც ჩვენნაირი ადამიანი ყოფილიყო და ვნახავდით ერთი რასაც ჩვენ გვიბრძანებს თავად თუ შეასრულებდნენო.

ამ შემთხვევაში ისინიც იქნებოდნენ მართალი ვინც ასე ილაპარაკებდა. ვინაიდან ადვილია თქვა, გააკეთე ან არ გააკეთო. ვინაიდან ძნელია ეს ყველაფერი თავად შეასრულო. სწორედ ყველა ამ მიზეზების გამო უზენაესმა ალლაჰმა მოავლინა შუამავლები, რომლებიც ყველა ადამიანის წინაშე დიადი გამჩენის ბრძანებებს უპირველესად თავად ასრულებდნენ და ხალხისთვის სამაგალითო პიროვნებები იყვნენ.



აქიფი თითს ხან აწევდა ხან კიდევ დაუშვებდა. ეტყობოდა კითხვა ჰქონდა, მაგრამ რცხვენოდა. ეს რომ მასწავლებელმა შენიშნა უთხრა:

— როგორც შენც რაღაცის შეკითხვა გინდა აქიფ ხომ ასეა?

— დიახ, მაგრამ... თქვა და გაჩუმდა.

— მკითხე აქიფ, ნუ გრცხვენია!

— შუამავლები შესრულებული სამსახურის სანაცვლოდ გასამრჯელოს იღებდნენ? თუკი იღებდნენ ვინ აძალებდა მათ?

მასწავლებელს გაეღიმა. თუმცა არიფი ისევ ყოყმანობდა და ფიქრობდა. ნეტავ შეუსაბამო კითხვა ხომ არ დავუსვიო. დანარჩენი მოსწავლეები კი ამ კითხვაზე მასწავლებლის პასუხს მოუთმენლად ელოდნენ.

მასწავლებელმა ასეთი პასუხი გასცა:

— ყოჩაღ აქიფ! ძალიან კარგი შეკითხვა დამისვი. ამ კითხვაზე წმინდა ყურანის რამდენიმე აიათში პასუხი გაცემულია. ყველა შუამავალი იმ ადამიანებს, ვისაც რელიგიაზე მოუწოდებდნენ ეუბნებოდნენ. **„მე თქვენგან ამ საქმისათვის გასამრჯელოს არ მოვითხოვ. ჩემთვის ჯილდოს მომცემი უზენაესი ალლაჰია."** უზენაესი ალლაჰი აჯილდოებს იმ პიროვნებებს, ვისგანაც კმაყოფილია.

ამ საუბარში ზარმა დარეკა.

მასწავლებელმა ჰუსეინს საუკეთესო შეკითხვისთვის მადლობა გადაუხადა.

ჰუსეინმა მასწავლებელს მიუგო:

— პირიქით მე გიხდით დიდ მადლობას მასწავლებელო, რაც ვიცი ყველაფერი თქვენ შემასწავლეთ, თქვენ რომ არ დამხმარებოდით ვერც დავალებას დავწერდი.

მ. იაშარ ქანდემირი

# გზის გამკვლევი

აზიისა და ევროპის შემარეთებელ წერტილში ბოსფორის სრუტეა, რომელიც კონკრეტულად ისტორიულ ქალაქ სტამბულში მდებარეობს და შეუდარებლად ლამაზია. ბოსფორის სრუტეში, რომელიც მარმარილოსა და შავ ზღვას ერთმანეთთან აერთებს, ყოველ დღეს ასობით გემი გადაადგილდება. გამომდინარე აქედან, რომ აღნიშნულ სრუტეში ზღვის დონე ერთი და იგივე არ არის, გემების გავლა ნებისმიერი კოორდინატიდან მნიშვნელოვან საფრთხეს შეიცავს. განსაკუთრებით ნავთობის გადამზიდავი ტანკერები და მგზავრების გადამყვანი გემები უფრო მეტ სიფრთხილეს საჭიროებს. ამიტომაც, მაშინ როდესაც გემის კაპიტნები აღნიშნული სრუტის გავლას ისახავენ მიზნად, იმისათვის, რომ მოსალოდნელი საფრთხისგან დაცულად იგრძნონ თავი, გზის გამკვლევები აჰყავთ. გზის გამკვლევებმა საუკეთესოდ იციან, სად როგორია ზღვის დონე და გადაადგილების წესები, ისინი გემის კაპიტნებს ტრანსპორტის უსაფრთხოდ გაყვანაში ეხმარებიან.

ამქვეყნიური ცხოვრებაც გემს ჰგავს. ჩვენ, თითოეული ადამიანი, ამ გემის მგზავრები ვართ, რომლებიც სულიერი სამყაროდან მოვევლინეთ და საიქიო ცხოვრებისკენ მივემგზავრებით. თუკი ჩვენ ვისურვებდით, ვყოფილიყავით ბოსფორის სრუტეში გამვლელი კაპიტნი, რომელსაც უსაფრთხოდ უნდოდა გადაეყვანა გემი, აუცილებლად გზის გამკვლევს მოვითხოვდით. იმისათვის, რომ ამქვეყნად მშვიდად ვიცხოვროთ, ჯოჯოხეთს გადავრჩეთ და სამოთხე დავიმსახუროთ, აუცილებლად გვჭირდება გზის გამკვლევი. უზენაესი ალლაჰის მხრიდან მოვლენილი შუამავლების მისია სწორედაც, რომ ადამიანებისთვის სწორი გზის ჩვენებაა.

**უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:**

ჩვენ დავადგინეთ ისინი წინამძღოლებად, რომლებიც ჩვენი ბრძანებით სწორ გზაზე ადგენდნენ.

*(სურა ენბია, აიათი 73)*

ადამიანის გაჩენის ძირითად მიზანი არის ის, რომ ემსახურონს და ცნოსუზენაესი ალლაჰი. ასევე მოიპოვოს მისი კმაყოფილება და სიყვარული. ადამიანი, რომელიც ამქვეყნად გამოსაცდელად მოევლინა, უხდება ბრძოლა ეშმაკის, სიცრუის, სიძუნწის, ბოროტებისა და ცუდის წინააღმდეგ. დიადმა გამჩენმა ამ მეტისმეტად რთულ ბრძოლაში გზის გამკვლევის გარეშე არ დატოვა ადამიანი. მათ ადამიანებს ჭეშმარიტი გზა აჩვენეს და სიმართლის პოვნის საშუალებები აჩვენეს. ამასთან ერთად შუამავლები თვით ადამიანები იყვნენ რაც ადვილს ხდიდა ხალხისთვის მაგალითის მიცემას.



# შუამავლები და შუამავლების თვისებები

შუამავლების დაჯერება, რწმენის ექვსი პირობიდან ერთ-ერთია. შუამავლების ჭეშმარიტი აღიარება ნიშნავს იმის რწმენას, რომ ისინი უზენაესი ალლაჰის მიერ არიან მოვლენილნი და მათ მიერ მოტანილი ყველა ბრძანება ნამდვილი და უეჭველია. შუამავლების უარყოფა ურწმუნოობის ტოლფასია. ვინაიდან რელიგიის ჩვენამდე მომტანი, ღვთიური წიგნების მასწავლებელი და ღვთიური ბრძანებების ჩვენამდე მომტანები სწორედაც, რომ შუამავლები არიან.

შუამავლები არიან ისინი, ვინც უზენაესი ალლაჰის ბრძანებებსა და აკრძალვებს ადამიანებს აცნობებენ. პირველი ადამიანი, წმინდა ადემი, ამავდროულად პირველი შუამავალია. წმინდა ადემმა უზენაესი ალლაჰის ბრძანებები ადამიანებს შეასწავლა. დროთა განმავლობაში ადამიანებმა დაივიწყეს ალლაჰი და საიქიო, რამაც ისინი სწორ გზას ააცდინა. დიადმა გამჩენმა იმისათვის, რომ ისინი გაეფრთხილებინა კიდევ სხვა შუამავალი მოავლინა. პირველ შუამავალ ადემიდან, უკეთილშობილეს შუამავლამდე უამრავი შუამავალია მოვლენილი. მათი რიცხვი, გადმოცემის მიხედვით, 124 ათასია. წმინდა ყურანში სულ 25 შუამავალის სახელია ხსენებული. უზენაესი ალლაჰი ხსენებული შუამავლების ცხოვრებიდან და მათი სამაგალითო ცხოვრების შესახებ წმინდა ყურანში გვიყვება. შუამავლები, რომელთა სახელები წმინდა ყურანშია ხსნებული შემდეგია:

**ადემ, იდრის, ნუჰ, ჰუდ, სალიჰ, ლუტ, იბრაჰიმ, ისმაილ, ისჰაყ, იაყუბ, იუსუფ, შუაიბ, მუსა, ჰარუნ, დავუდ, სულეიმან, ეიიუბ, იუნუს, ილიას, ელიესა, სულქიფლ, ზექერია, იაჰია, ისა და მუჰამმედი სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემი.**

უზენაესმა ალლაჰმა შუამავლები ადამიანებს შორის აარჩია. ისინიც ჩვენსავით ჭამდნენ და სვამდნენ, შრომობდნენ და პროფესიას ეუფლებოდნენ. ქორწინდებოდნენ და ცოლ-შვილის პატრონი ხდებოდნენ. ჩვეულებრივად, ისინიც ავად ხდებოდნენ და კვდებოდნენ. მაგრამ ისინი ადამიანებისგან იმით განსხვავდებოდნენ, რომ შუამავლები უზენაესი ალლაჰისგან ზეშთაგონებას იღებენ. ისინი ის მადლმოსილი ადამიანები არიან, რომლებიც უზენაესმა ალლაჰმა განსაკუთრებულ შუამავლებად აირჩია. მათი ვალდებულება იყო, ალლაჰის რწმენით ეცხოვრეს და მისია შეესრულებინეს.

როდესაც უზენაესი ალლაჰი შუამავლებს ირჩევდა, მათ განსაკუთრებული თვისებებით აჯილდოებდა. ამ თვისებების წყალობით შუამავლები თავიანთ მისიას საუკეთესოდ ასრულებდნენ. ისინი ყველა იმ წინააღმდეგობებს წარმატებით უკმლავდებოდნენ, რომელიც მისიის შესრულების დროს ხვდებოდათ. ყველა შუამავლები ამ თვისებებს ატარებდა. ის საერთო თვისებები, რომლებსაც შუამავლები ატარებდნენ, შემდეგია:

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

შუამავლები მახარობლებად და შემგონებლებად, შუამავლების შემდგომ რომ არ ჰქონოდათ ადამიანებს მტკიცებულება ალლაჰის წინაშე. და ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია.

*(სურა ნისა, აიათი 165)*

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

**“არ არს თემი, რომ არ ყოფილიყო იქ შემგონებელი!“**

*(სურა ფათირი, აიათი 24)*

| | | |
|---|---|---|
| სიდიყ | შუამავლები სიტყვითა და საქმითყოველთვის სამართლიანები არიან. | შუამავლები არიან ისინი, რომლებსაც მთელი ცხოვრების განმავლობაში არასოდეს უთქვამთ სიცრუე. სამართლიანობა არის ის ზნეობრივი უპირატესობა, რომელსაც კაცობრიობა მიესალმება. თუკი ჩვენ მეგობარი რაიმეს მოგვატყუებს, მას აღარასდროს ვენდობით, თუმცა სიმართლის მთქმელ ადამიანებს ვენდობით და ყოველთვის პატივს ვცემთ. სრულიად შეუძლებელია, შუამავლებმა, რომლებიც უზენაესი ალლაჰის ბრძანებებს ადამიანებს აცნობენ, წარმოთქვან ტყუილი ან იცრუონ. რადგან ადამიანები არასოდეს ენდობიან ისეთ პიროვნებებს, რომელთა სიტყვა და საქმე ერთმანეთისგან განსხვავდება. გამომდინარე აქედან, ასეთ ადამიანებს არ მიბაძავენ. |
| ემანეთ | შუამავლები სანდონი არიან. | შუამავლები სანდო პიროვნებები არიან. საუკეთესო თვისებებიდან გამომდინარე, ადამიანები მათ, როგორც ამქვეყნიურ ქმედებებთან დაკავშირებით, ასევე საიქიო საკითხებში ნდობას უცხადებენ. ვინაიდან მათ სიტყვას და საქმეს ენდობიან, ცდილობენ მოისმინონ და გაითავისონ მათი სიტყვები და მიბაძონ ქმედებებშიც. |
| ფეთანეთ | შუამავლები ჭკვიანები და უაღრესად გონებაგამჭრიახი პიორვნებები არიან. | შუამავლები იშვიათი გონებაგამჭრიახობის მეშვეობით მათთვის გარდმოვლენილ ზეშთაგონებებს სწრაფად ითვისებდნენ და თანამოსაუბრე ადამიანებს დამაჯერებელ პასუხებს სცემდნენ. |
| ისმეთ | შუამავლები ცოდვას არ სჩადიოდნენ. | შუამავლები ცხოვრების არცერთ პერიოდში ცოდვას არ სჩადიოდნენ. ისინი უზენაეს ალლაჰს არასოდეს არაფერს გაუტოლებდნენ, წარმოუდგენელია მათ რამენაირი სიახლოვე ჰქონდნენ ისეთ ცოდვებთან, როგორიცაა: ალკოჰოლის მიღება, ქურდობა, მრუშობა და სხვა. ადამიანები გაკიცხავენ მათ, ვინც ასეთ ქმედებებს სჩადიან სამაგალითო პიროვნებად არ მიიჩნევენ. |
| თებლიღ | შუამავლები უზენაესი ალლაჰისგან მიღებულ ბრძანებებს ადამიანებს უნაკლოდ გადასცემდნენ. | ყველა შუამავალმა უზნეაესი ალლაჰის მხრიდან მათზე გარდმოვლენილი ბრძანებები ადამიანებს უნაკლოდ გააცნო. იმ შემთხვევაშიც კი როცა გაუსაძლის და აუტანელ პირობებში აღმოჩდნენ, დაკისრებულ მოვალეობას არ უღალატეს უამრავ შუამავალს დაკისრებული მისიის შესრულების დროს ფიზიკური განადგურებით ემუქრებოდნენ. უფრო მეტიც, წმინდა ზექერია და იაჰია შუამავლები ღვთის გზაზე შეჰიდად დაეცნენ. |

# შუამავლების საერთო გზავნილები

პირველი შუამავლის წმინდა ადამსა და ბოლო შუამავლის უკეთილშობილესი მუჰამმედს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) შორის არსებული ყველა შუამავლის გზავნილებში უცვლელი საერთო საფუძვლები არსებობდა. ყველა მათგანი ადამიანებს, უზენაესი ალლაჰის, ანგელოზების, წმინდა წიგნების, შუამავლების, განკითხვის დღისა და ბედისწერაზე დაჯერებას ასწავლიდნენ. სიმართლის თქმა, ურთიერთდახმარება და სიკეთის ქმნა კაცობრიობის გაჩენიდან მოყოლებული ყველა პერიოდში მისაღები საუკეთესო ზნეობის კრიტერიუმებს წარმოადგენდა. სიცრუე, თაღლითობა, ყუმარის თამაში, ქურდობა, კაცთაკვლა, ადამიანებზე ზიანის მიყენება ყველა დროის ხალხში მიუღებელ ქმედებებად ითვლებოდა.



| | |
|---|---|
| **რელიგიის დაცვა** | რელიგია საზოგადოების დამცავი მნიშვნელოვანი ელემენტია. ჭეშმარიტი რელიგიის მთავარი პირობა ერთად ერთი უზენაესი ალლაჰის სწორად დაჯერებაა. გამომდინარე აქედან, ყველა შუამავალი თავის მიმდევრებს ერთად ერთი უზენაესი ალლაჰის დაჯერებისა და მხოლოდ მასზე მსახურებისკენ მოუწოდებდნენ. ერთად-ერთი უზენაესი ალლაჰის დაჯერება ყველა შუამავლის საერთო გზავნილი იყო. |
| **სიცოცხლის დაცვა** | ადამიანის სიცოცხლე წმინდაა. უსამართლოდ ადამიანის სიცოცხლეში ხელყოფა უდიდესი მკვლელობაა. როგორც წმინდა ყურანშია ნაბრძანები: „უსამართლოდ ერთი ადამიანის მოკვლა სრულიად კაცობრიობის განადგურების ტოლფასია. |
| **გონების დაცვა** | ადამიანისთვის აკრძალულია ყველა ისეთი საჭმელისა და სასმელის მიღება, რომელიც ჯანსაღ აზროვნებაზე უარყოფითად აისახება. გამომდინარე აქედან ალკოჰილური დასალევები და ნარკოტიკული ნივთიერებები ჰარამია. |
| **შთამომავლობის დაცვა** | მორწმუნე და მაღალზნეობრივი შთამომავლობის აღზრდა მხოლოდ ოჯახის უფლებების დაცვით არის შესაძლებელი. გამომდინარე აქედან, ისეთი ქმედებები, რომლებიც ოჯახის დანგრევის მიზეზი გაზდება აკრძალულია. |
| **ქონების დაცვა** | წმინდა შუამავლების მიერ ხალხისთვის მოტანილ გზავნილებში ალალი შემოსავალი და ქონება ძალიან მნიშვნელოვანია. პიროვნების მიერ საკუთარი ხელით მოგებული ქონება დაცულია. გამომდინარე აქედან ქურდობის, ყაჩარობის, თაღლითობის და ქრთამის აღების მსგავსი ქმედებები აკრძალულია. |

# რას გვასწავლის შუამავლის რწმენა

## შუამავლები

- გვაცნობენ უზენაეს ალლაჰს
- გვასწავლიან თუ როგორ უნდა შევასრულოთ ღვთისმსახურებები.
- საიქიო სამარადისო სამყოფელის შესახებ ინფორმაციას გვაწვდიან.
- გზა გაუკვალეს ცივილიზაციების განვითარებას
- ქმედებებითა და საუკეთესო ზნეობით ჩვენთვის სამაგალითო პიროვნებები იყვნენ.

თუკი სამყაროს დავაკვირდებით, მასში საოცარ წესრიგს დავინახავთ. ეს კი საშუალებას მოგვცემს ვიფიქროთ იმაზე, რომ ეს ყველაფერი შეუძლებელია შემთხვევითი იყოს. ამრიგად მივაღწევთ იმ დასკვნამდე, რომ სამყაროსა და სამყაროში არსებულ ყველაფერს აუცილებლად ჰყავს გამჩენი. თუმცა ჩვენივე ხედვით ვერ გავიგებთ იმას, თუ როგორი არსებაა ამ ყველაფრის გამჩენი. უზენაესი ალლაჰი, რომელიც ჩვენ ძალიან კარგად გვიცნობს არც ამ საკითხთან დაკავშირებით გვტოვებს დახმარების გარეშე. უზენაესმა ალლაჰმა რჩეული პიროვნებები შუამავლებად მოგვივლინა. სწორედაც ალლაჰის მიერ ადამიანებს შორის არჩეული შუამავლები გვეხმარებიან მოგვაწოდონ ინფორმაცია უზენაესი გამჩენის შესახებ. ისინი გვაცნობენ უზენაეს ალლაჰს.

**უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:**

„აბრაამმა თავის ტომს ასე მიმართა:

უეჭველად, ისინი ერთიანად ჩემი მტრები არიან, გარდა სამყაროთა ღმერთისა,

რომელმაც გამაჩინა მე, სწორედ იგი დამაყენებს ჭეშმარიტ გზაზე!

იგია, რომელიც მაჭმევს და მასმევს!

და როცა ავად ვხვდები, გამომაჯანმრთელებს!

რომელიც მომაკვდინებს და მერე გამაცოცხლებს!“

*(სურა შუარა, აიათი 77-81)*

ჩვენ როგორც ადამიანები, გვსურს ვიცოდეთ თუ რატომ მოვედით ამქვეყანაზე. ასევე სურვილი გვაქვს ვიცნობდეთ გამჩენს, რომელმაც ადამიანები და სხვა არსებები გააჩინა. გარდა ამისა, გვიჩნდება სურვილი ვევედროთ და ხშირად ვახსენოთ იგი. თუმცა ჩვენ ვერ განვსაზღვრავთ და ვერ გავიგებთ თუ როგორ უნდა ვემსახუროთ უზენაეს ალლაჰს. ამისათვის კი დიადმა გამჩენმა შუამავლები მოგვივლინა. შუამავლები არიან ის ცოცხალი მაგალითები, რომლებიც ადამიანებს გვასწავლიან უზენაეს ალლაჰზე ღვთისმსახურებას.

**ძვირფასი შუამავალი ბრძანებს:**

ნამაზი შეასრულეთ ისე, როგორც ჩემგან დაინახეთ.

*(ბუჰარი, აზანი, 11)*

ერთად ერთი წყარო, რომელიც სიკვდილისა და გარდაცვალების შემდეგ ცოდნას გვაწვდის წმინდა ყურანი და შუამავლები არიან. უზენაესი ალლაჰის საიქიო ცხოვრების შესახებ ინფორმაციას შუამავლების საშუალებით გვაცნობებს. ასევე შუამავლები გვაცნობებენ თუ რის წინაშე აღმოვჩნდებით გარდაცვალების შემდეგ. ასევე ისინი უმახარობლებენ უამრავ ჯილდოს მათ, ვინც ირწმუნა და კარგი ქცევებით გამოირჩეოდა. აგრეთვე მათ ვინც არ ირწმუნა აფრთხილებენ საიქიო სასჯელის შესახებ. შუამავლები ამქვეყანაზე ლიდერობას გვიწევენ. ისინი ვრცელ ინფორმაციას გვაწვდიან სამარადისო სამყოფელის შესახებ.

**ძვირფასი შუამავალი ბრძანებს:**

უზენაესი ალლაჰი ყველას ისე დაელაპარაკება, რომ მათ შორის არ იქნება თარჯიმანი. ადამიანი მარჯვენა კუთხეს გაიხედავს და თავის კეთილ ქმედებებს დაინახავს, მარცხნივ გაიხედავს და ცუდ ნამოქედარს დაინახავს. წინ გაიხედავს და მხოლოდ ჯოჯოხეთს დაინახავს. გაუფრთხილდით ჯოჯოხეთს, თუნდაც ნახევარი ხურმის ფასად.

*(ბუჰარი, ზექათი, 9)*



შუამავლები ლიდერები არიან და მათ ლიდერობას ზეშთაგონება ამყარებს. ისინი დაკავებული იყვნენ სხვადასხვა პროფესიებით. ამრიგად კულტურისა და ცივილიზაციის გავითარებაში დიდი წვლილი შეიტანეს. მათ ასევე ადამიანების უსაფრთხო ცხოვრებასა და ცივილიზაციის ჩამოყალიბებას გზა გაუკვალეს. ისინი ყველაფერს აკეთებდნენ იმისათვის, რომ ადამიანებს, როგორც წუთისოფელში ასევე საიქიო სამარადისო ცხოვრებაში ბედნიერები ყოფილიყვნენ. წმინდა ყურანი საკითხთან დაკავშირებით გვაცნობებს იმ მაგალითების შესახებ, როგორებიცაა წმინდა ნუჰის მიერ გემის გაკეთება, წმინდა დაუდ შუამავლის მიერ რკინის გადნობა და სხვა.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

„და ვფიცავ, ჩვენ ვუბოძეთ დავუდს წყალობა ჩვენგან:... და დავარბილეთ მისთვის რკინა! გამოჭედე გრძელი ჯავშანი და დაიცავი ზომა ჯაჭვისა!... “

*(სურა სებე, აიათი 10-11)*

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

(ეი ნუჰ) „ააგე ხომალდი ჩვენ თვალწინ და ჩვენსავ შთაგონებისამებრ.“

*(სურა ჰუდი, აიათი 37)*



ზნეობის, საუკეთესო ქმედებების, ოჯახისა და გარემოს ჩამოყალიბებაში, მნიშვნელოვან ზეგავლენას ახდენს. ბავშვობიდან მოყოლებული მშობლებს, უფროსებს, საყვარელ ადამიანებსა და მასწავლებლებს მივბაძავთ. ვექცევით მათი ზეგავლენის ქვეშ და მათ მსგავსად ვმოქმედებთ. უზენაესმა ალლაჰმა ჩვენთვის საუკეთესო მაგალითისთვის შუამავლები მოავლინა. შუამავლები ადამიანებს სამართლიანობას, შრომისმოყვარეობას, კეთილსიდისიერებას მიმტევებლობას, მოწყალებას და გულისხმიერებას გვასწავლიან. ისინი ლამაზი მოქმედებებითა და საუკეთოს ზნეობით სანიმუშო პიროვნებებად წარმოგვიდგებიან.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

„კარგი მაგალითი იყო თქვენთვის მათში (შუამავლებში)...“

*(სურა მუმთეჰინე, აიათი 6)*

# წმინდა შუამავლის ცხოვრების საუკეთესო მაგალითები

უზენაესმა ალლაჰმა, წმინდა შუამავლის ცხოვრება და მისი საუკეთესო ზნეობა სრულიად კაცობრიობას მაგალითად აჩვენა.

წმინდა ყურანში გადმოცემული შუამავლების ისტორიები, ამავდროულად შუამავლობის პერიოდის მომცველ მოთხრობებსაც შეიცავს. ვინაიდან ის წერა-კითხვის არ მცოდნე შუამავალი იყო, მისი წინამორბედი შუამავლების ისტორიების სრული სიზუსტით მოყოლა შეუძლებელი იყო. ეს ან რომელიმე უტყუარ წყაროში უნდა წაეკითხა, ან კიდევ მას სხვა გზით გადასცემოდა ცოდნა. სწორედ, ეს უტყუარი წყარო, უზენაესი ალლაჰი და მის მიერ გარდმოვლენილი ზეშთაგონებაა. ეს მოვლენა წმინდა ყურანში ასეა განმარტებული:

**"ვფიცავ, წარმოვგზავნეთ შუამავალნი შენამდეც. მათ შორის, ვისზეც გიამბეთ და ვისზეც არაფერი გვითქვამს შენთვის...** *(სურა მუყმინი, აიათი 78)*

ახლა კი, წმინდა ყურანში მოხსენიებული ზოგიერთი შუამავლის ცხოვრება და ქმდებებს მოკლედ გავეცნოთ.

## წმინდა ადემი

წმინდა ადემი, როგორც პირველი ადამიანი, ასევე პირველი შუამავალია. უზენაესმა ალლაჰმა მას ლაპარაკი დაყველა საგნის სახელი ასწავლა. დიადმა გამჩენმა წმინდა ადამისთვის პატივის მისაგებად ანგელოზებს მისთვის სეჯდეს შესრულება უბრძანა. ყველა ანგელოზმა პატივსაცემად წმინდა ადამისთვის სეჯდე შეასრულა, მხოლოდ იბლისმა გამოიჩინა ურჩობა. ამის შემდეგ მან დაიფიცა, რომ ის ადამიანების სწორი გზიდან აცდენისთვის ყველაფერს იღონებდა. უზენაესმა ალლაჰმა ეშმაკს ქვეყნიერების დასასრულამდე სიცოცხლის ნება მისცა, ხოლო ადამიანები გააფრთხილა, რომ ეშმაკის ხრიკების წინაშე სიფრთხილე გამოიჩინონ. წმინდა ადამი და მეუღლე ჰავვა, რომელიც სამოთხეში ცხოვრობდნენ, ამიტომ ეშმაკმა აცდუნა ისინი და სამოთხიდან დედამიწაზე გადმოყივანა. წმინდა ადემმა და ჰავვამ მალევე მიხვდნენ, რომ ეშმაკის ცდუნებას აჰყვნენ და უზენაესი ალლაჰის ბრძანების საწინააღმდეგოდ მოიქცნენ, რის გამოც მაშინვე სინანული გამოხატეს. წლების განმავლობაში ცრემლი ღვარეს. სეჯდეზე დამხობილი უზენაეს ალლაჰს პატიებას თხოვდნენ. ბოლოს დიადმა გამჩენმა მათი მონანიება ისმინა და თავისი უსასრულო პატიებით მიუტევა.

წმინდა ადემის ცხოვრება ნათელი მაგალითია იმისა, რომ ადამიანი გაჩენილთა შორის ყველაზე ღირსეულია. აკრძალული ხილის ჭამის შემდეგ წმინდა ადემის მიტევება უზენაესი ალლაჰის მიერ მონამსახურებისთვის გარდმოვლენილი მოწყალების მაგალითია. ამით დიადმა გამჩენმა, ადამიანებს ქვეყნიერების დასასრულამდე მონანიების გამოხატვა ასწავლა.

> უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:
>
> ვფიცავ, ბრძენკაცთ, ჭკუასაკითხთათვის დარიგებაა მათ (შუამავალთა) ამბავში.
>
> *(სურა იუსუფი, აიათი 111)*

> წმინდა ადემის მიერ, ჩადენილი ცოდვის სინანული ჩვენთვის საუკეთესო მაგალითია.

## წმინდა ნუჰი

უზენაესი ალლაჰის მიერ ადამიანებისთვის ჭეშმარიტი გზის საჩვენებლად მოვლინებულ შუამავალთაგან ერთ-ერთი წმინდა ნუჰია. ნუჰ შუამავლის დროს ხალხი წინამორბედი შუამავლების მიერ ნაჩვენებ ჭეშმარიტ გზას ასცდნენ და ბოროტებაში ჩაიძირნენ. ძლიერები ყოველთვის სუსტებს ჩაგრავდნენ, ადამიანების საკუთარი ხელით შექმნილ კერპებს თაყვანს სცემდნენ. წმინდა ნუჰ შუამავალმა ადამიანებს უზენაესი ალლაჰის ერთად-ერთობა უქადაგა და ჭეშმარიტი გზა ასწავლა. მან ბევრი ჯაფა გასწია იმისათვის, რომ მათ მხოლოდ ერთად-ერთი და დიადი გამჩენისთვის შეესრულებინეს ყოველი ღვთისმსახურება. თუმცა ხალხმა წმინდა ნუჰს შეურაცხყოფა მიაყენა და დასცინა. მიუხედავად ამისა მას არცერთი ნაბიჯით უკან არ დაუხევია. იგი 950 წლის განმავლობაში ცდილობდა ადამიანებისთვის ჭეშმარიტი გზა ესწავლებინა. ის მთელი ცხოვრების განმავლობაში სრულ ჭეშმარიტებას ქადაგებდა. იმისათვის, რომ ადამიანებისთვის სწორ ხერხს ეჩვენებინა, ყველა გზას მიმართა. თუმცა მისმა მიმდევართა რაოდენობამ 100 ადამიანს ვერ მიაღწია.

ურწმუნოებმა წმინდა ნუჰ შუამავალს ბევრი ეკამათნენ. მას უამრავი ტკივილი მიაყენეს. როცა წმინდა ნუჰი მათ უზენაესი ალლაჰის სასჯელით აშინებდა, ისინი ასეთი დამცინავი სიტყვებით პასუხობდნენ: ო, ნუჰ! გვაწვნიე სასჯელი, რომლითაც გვემუქრები და ვნახოთ აბა! მიდი გვაჩვენე როგორი სასჯელია!

ნუჰ შუამავალი ხალხის ასეთი მოქცევის გამო ძალიან წუხდა. ბოლოს უზენაესმა ალლაჰმა ნუჰ შუამავალს უბრძანა, გემი გაეკეთებინა. შიგ მისი მიმდევრები და ყოველი ცხოველისგან თითო წყვილი აეყვანა. ამის შემდეგ რამდენიმე თვის განმავლობაში განუწყვეტლივ იწვიმა. დედამიწა წყალმა დაფარა. ნუჰ შუამავალმა და მისმა მიმდევრებმა გემზე ავიდნენ და ასე გადარჩნენ. ხოლო ურწმუნოებმა, რომლებიც წმინდა ნუჰს დასცინოდნენ და დანაპირები სასჯელის მოვლინებას სთხოვდნენ, წყალში დაიხრჩვნენ. ბოლოს, როდესაც წვიმა შეწყდა, ნუჰის გემმა ჯუდის მთასთან გაჩერდა. წმინდა ნუჰი და თანამიმდევრები გემიდან მშვიდობიანად ჩამოვიდნენ. გემის საშუალებით გადარჩენილმა, მორწმუნეებმა და სხვა ცოცხალმა არსებებმა, დედამიწაზე გაიფანტნენ და გამრავლდნენ. გამომდინარე აქედან, ნუჰ შუამავალი კაცობრიობის მეორე მამად მოიხსენიება.

წმინდა ნუჰის ჭეშმარიტების გზაზე გამოჩენილი მოთმინება და გარჯა ჩვენთვის საუკეთესო მაგალითია.



## წმინდა იბრაჰიმ შუამავალი

წმინდა შუამავალი იმ ძვირფას შუამავალთა რიგებში იკავებს ადგილს, რომლებსაც უზენაესი ალლაჰი (ჰალილ) თავის მეგობრად მოიხსენიებს. წმინდა იბრაჰიმი ჯერ კიდევ პატარა იყო, როცა ადამიანებს ალლაჰის არსებობისა და ერთად-ერთობის შესახებ ესაუბრებოდა. მაგრამ, სამწუხაროდ, თავისი მამის ჩათვლით ბაბილის ხალხმა მისი არ დაიჯერეს. მამამ მას შეურაცხყოფა მიაყენა და სახლიდანაც კი გააგდო. მიუხედავად ამისა წმინდა იბრაჰიმმა მამას კეთილად მოექცა.

წმინდა იბრაჰიმმა მაშინდელ ხელმწიფეს, ნემრუდსაც, ბევრი ებრძოლა. როგორც ვიცით, ნემრუდმა თავის სიმდიდრესა და ხელმწიფობას მეტისმეტად მიენდო და საკუთარი თავი ღმერთად გამოაცხადა. ის, ვინც მის ღმერთობას არ აღიარებდა სასტიკად აწამებდა. წმინდა იბრაჰიმმა ნემრუდს ჭეშმარიტი რწმენა უქადაგა. ცდილობდა, მისი ღმერთობის მტკიცება გადაეფიქრებინა. მას სთხოვდა, რომ ერწმუნა უზენაესი ალლაჰის, რომელიც ყველაფრის გამჩენი, სიცოცხლის მიმნიჭებელი და მომკვდინებელია. ნემრუდმა უთხრა, რომ მასაც შეეძლო ეს ყველაფერი, რის დასამტკიცებლად ორი ადამიანი მოაყვანინა. მათგან ერთის სიცოცხლე მოუსპო, ხოლო მეორე ცოცხლად დატოვა. ,,ნახე, მეც შემიძლია ადამიანის მოკვდინება და სიცოცხლის მინიჭება". ამჯერად იბრაჰიმ შუამავალმა მიუგო:

„უზენაეს ალლაჰს, ,,მზე აღმოსავლეთიდან ამოჰყავს, მიდი და შენ მზე დასავლეთიდან ამოიყვანე" ამ დავალებამ ნემრუდი გააოგნა.

სადღესასწაულო დღე იყო. ადამიანები გასართობად შეკრებილიყვნენ. წმინდა იბრაჰიმმა ისარგებლა შემთხვევით, კერპების სამყოფელში შევიდა და ყველა კერპი გაანადგურა. მათ შორის მხოლოდ ერთი დიდი კერპი დატოვა ხელშეუხებელი. ცული სწორედ იმ დიდ კერპს ჩამოჰკიდა მხარზე.

გართობიდან დაბრუნებულ ხალხს, კერპები განადაგურებული დახვდათ, რამაც ისინი სასტიკად განარისხა. მაშინვე გაახსენდათ, რომ ეს მხოლოდ იბრაჰიმის ნამოქმედარი იქნებოდა. ამის შემდეგ წმინ-



და იბრაჰიმს დაუძახეს და ჰკითხეს:

- ო, იბრაჰიმ! სიმართლე გვითხარი, ღმერთებს ეს შემზარავი შეურაცხყოფა შენ მიაყენე?

წმინდა იბრაჰიმმა შეკითხვას ასე უპასუხა:

- ვფიქრობ, ეს ყველაფერი ამ ყველაზე დიდი კერპის ნამოქმედარი იქნება. თუკი შეუძლია საუბარი, მას თვითონ ჰკითხეთ.

ხალხმა აღიარა, რომ კერპები უსულო არსებანი იყვნენ და მათ საუბარი არ შეეძლოთ. ამის შემდეგ წმინდა იბრაჰიმმა მათ ერად-ერთი ალლაჰის არსებობა შეახსენა და ჭეშმარიტება უქადაგა:

„მაშ, რატომ უარყოფთ უზენაეს ალლაჰს და რისთვის სცემთ თაყვანს კერპებს, რომლებსაც თქვენთვის არაფრის მოცემა არ შეუძლიათ. გრცხვენოდეთ, რადგანაც თქვენ ეთაყვანებით სხვას, ალლაჰის გარდა. განა არ უნდა მოუხმოთ გონებას"?

ამ ლოგიკური პასუხის შემდეგ კერპთაყვანისმცემლებმა სათქმელი ვერაფერი მოიგონეს. თუმცა თავიანთ მცდარ აზრებს მაინც არ იშლიდნენ. მათ საბოლოოდ იბრაჰიმის ცეცხლში ჩაგდება გადაწყვიტეს.

დიდ ველზე უზარმაზარი ცეცხლი დაანთეს. ურწმუნოებმა იბრაჰიმ შუამავალი მოიყვანეს და ცეცხლში გადააგდეს. თუმცა ყველაფრის ბატონ-პატრონმა უზენაესმა ალლაჰმა ცეცხლს უბრძანა: „ჰეი, ცეცხლო! იქმენ სიგრილედ და უვნებლად იბრაჰიმის მიმართ". (სურა ენბია, აიათი 69) ცეცხლი უზენაესი ალლაჰის ბრძანებას დაემორჩილა და იბრაჰიმი არ დასწვა. როდესაც ხალხმა დაინახა, რომ ცეცხლმა იბრაჰიმი არ დასწვა, განცვიფრებული დარჩა.

ამ მოვლენის შემდეგ წმინდა იბრაჰიმი ბაბილიდან ეგვიპტეში, ხოლო შემდეგ ყუდუსში წავიდა და თავისი მეუღლის, სარას, ერთად ყუდუსში დასახლდა. მეორე ცოლი, ჰაჯერი და შვილი, ისმაილი, მექაში, დაბლობში, დააბინავა. რამდენიმე ხნის შემდეგ ქალაქ მექაში შვილის ისმაილის დახმარებით ქააბას შენობდა ააშენა. აღსანიშნავია, რომ წმინდა იბრაჰიმის მიერ მოტანილი რწმენა ერთღმერთიანობაზე იყო დაფუძნებული.

წმინდა იბრაჰიმის მიერ გამოკვლეული სამყაროში არსებული წესრიგი, უზენაესი ალლაჰის არსებობაზე დაფიქრება, ჩვენთვის საუკეთესო მაგალითია.

## წმინდა იუსუფ შუამავალი

წმინდა იუსუფი შუამავალი იაყუბის ვაჟიშვილთაგან ერთ-ერთი გახლდათ. ის ძალიან გონიერი და საყვარელი ადამიანი იყო. ის ჯერ კიდევ პატარა იყო, როცა უფრო ძმებს მისი შეშურდათ, რის გამოც იგი წაიყვანეს და უდაბნოს ერთ-ერთ ჭაში ჩააგდეს. მამას კი მოატყუეს, რომ „იუსუფუ მგლებმა შეჭამეს". ამასობაში ჭასთან ქარავანი გამოიარა, რომლებმაც წყალის ამოღება ისურვეს. ჭაში იუსუფი, რომ ნახეს, წაიყვანეს და ეგვიპტის სამმართველო სასახლეში მონად გაყიდეს. სასახლეში მას ცილი დასწამეს და უდანაშაოლოდ საპყრობილეში აღმოჩნდა. წმინდა იუსუფმა ახალგაზრდობის პერიოდში მრავალი



წელი ციხეში გაატარა.

უზენაესმა ალლაჰმა, წმინდა იუსუფს სიზმრის ახსნის ნიჭი უწყალობა. ის საპყრობილეში მეგობრების სიზმრებს ხსნიდა. მათ უზენაესი ალლაჰის ერთადერთობასა და საიქიოს არსებობას უხსნიდა. ერთ ღამეს ეგვიპტის მეფემ უცნაური სიზმარი იხილა. როდესაც მან ნანახი სიზმირს ახსნა მოითხოვა, ეს ვერავინ შეძლო. იუსუფის საპყრობილის მეგობართაგან ერთერთმა ხელმწიფეს აუწყა, რომ მისი სიზმირს ახსნას მხოლოდ იუსუფი შეძლებდა. როდესაც იუსუფი ხელმწიფის წინაშე წარადგინეს, სიზმარი ძალიან კარგად ახსნა. მან განმარტა, რომ მომავალში ხანგრძლივი გვალვა იქნებოდა და თუკი წინასწარ ზომებს მიიღებდნენ ხალხი ამას ადვილად დასძლევდა. სიზმრის ასეთი განმარტება ხელმწიფეს ძალიან მოეწონა. ამ დროს ხელმწიფემ ისიც გაიგო, რომ წმინდა იუსუფი საპყრობილეში უდანაშაულოდ იყო. მაშინვე ის გაათავისუფლა და ეგვიპტის მთავარ ხაზინდარად დანიშნა.

წმინდა იუსუფმა, გვალვის პერიოდში მარცვალის წასაღებად მოსული ძმები იცნო. მან დედ-მამა და ძმები ეგვიპტეში მოიწვია მათი იქ დაბინავება უზრუნველჰყო. ძმებს, რომლებიც ადრე მას აწვალებდნენ, აპატია. მათ სიკეთით უპასუხა და აჩვენა, რომ მიმტევებლობა ძალიან მნიშვნელოვანი იყო.

წმინდა ყურანში მოცემული იუსუფ შუამავალის ისტორია საუკეთესოთა შორის ერთ-ერთია. სურა იუსუფში კარგად არის განმარტებული განშორებისა და შეხვედრის გრძნობები ასევე ახსნილია, ისიც, რომ შური ადამიანებს ბოროტებისკენ უბიძგებს, რომ ცილისწამება რამდენად ცუდი შედეგების საბაბი ხდება.

ბოროტების მკეთებელთა მიტევებასა და ბოროტების სანაცვლოდ სიკეთის კეთებაში წმინდა იუსუფი საუკეთესო მაგალითია ჩვენთვის.



## წმინდა მუსა შუამავალი

უზენაესი ალლაჰის მიერ კაცობრიობისთვის მოვლენილ შუამავალთაგან ერთ-ერთი წმინდა მუსა შუამავალია.

ისრაელისშვილები, რომლებიც წმინდა იაყუბის შთამომავლები არიან, ეგვიპტეში იყვნენ დასახლებულნი. დროთა განმავლობაში ეგვიპტეში გავლენა დაკარგეს და მათ ისე ექცეოდნენ, როგორც მონებს.

იმ პერიოდში ეგვიპტის ხელმწიფეს „ფარაონს“ უწოდებდნენ. წმინდა მუსას დაბადების წელს ფარაონმა სასტიკი გეგმა შეიმუშავა: ქვეყანაში ისრაელისშვილებში დაბადებული ყველა ვაჟიშვილის მოკვლის ბრძანება გასცა.

უზენაესმა ალლაჰმა წმინდა მუსას დედას, შვილის კალათში ჩაწვენა და წყალში დატოვება უბრძანა. მას აცნობა, რომ ის ფარაონის სასახლეში გაიზრდებოდა და მომავალი შუამავალი გახდებოდა. დედამ შვილი კალათში მოათავსა და წყალში დატოვა. მდინარეში მოტივტივე კალათა, ფარაონის ცოლმა ნახა და ბავშვი სასახლეში მიიყვანა. ამრიგად, ფარაონმა თავის სასახლეში გაზარდა ის პიროვნება, რომელიც მომავაში მის აზრებს წინა აღუდგა და მას უზენაეს ალლაჰის რწმენა უქადაგა.

წმინდა მუსამ ბავშვობა სასახლეში გაატარა. ახალგაზრდულ ასაკში მან ეგვიპტიდან წავიდა და გარკვეული პერიოდი მედიენში, წმინდა შუაიბთან დარჩა. როდესაც მედიენიდან ეგვიპტეში ოჯახთან ერთად ბრუნდებოდა, ტური სინას მთაზე მას უზენაესმა ალლაჰმა ზეშთაგონება მოუვლინა. მას შუამავლობა დაეკისრა და სხვადსხვა სასწაულები ებოძა. გარდა ამისა ნამაზის ლოცვა და ფარონის ჭეშმარიტებისკენ შემობრუნდა ებრძანა. ხოლო ძმა ჰარუნი მის დამხმარედ მიევლინა.

წმინდა მუსამ და ძმამ ჰარუნმა ერთად სასტიკ ფარაონის წინაშე წარსდგენენ და უზენაესი ალლაჰის ბრძანებები გააცნეს. ფარაონი თავმომწონე და ამაყი ადამიანი იყო. ის ფიქრობდა, რომ ყველაფერი შეეძლო და დიადი გამჩენის წინაშე გაილაშქრა. წმინდა მუსამ, იმისათვის, რომ ფარაონი დაერწმუნებინა სხვადასხვა



სასწაული აჩვენა. მაგრამ ფარონმა თქვა, რომ ეს ყველაფერი მხოლოდ ჯადოქრობის ნაწილი იყო. ამიტომაც წმინდა მუსა და იმ პერიოდის ჯადოქრები შეაჯიბრა. მუსა შუამავალი ამ მოთხოვნას დათანხმდა. შეჯიბრის დროს, ფარაონის ჯადოქრებმა ხელთარსებული ჯოხები და თოკები ძირს დაყარეს და ადამიანებს გველებად მოაჩვენეს. წმინდა მუსამ კი თავისი კვერთხი ძირს დააგდო, კვერთხმა დიდ გველვეშაპად იქცა და ჯადოქრების გველები ჩაყლაპა. ამის მნახველმა ჯადოქრებმა სეჯდეზე დაემხნენ და უზენაესი ალლაჰის იწამეს. ფარაონმა მათ დაემუქრა, მაგრამ ახალ რწმენას მაინც აღარ უღალატეს. ფარაონმა ისინი დასაჯა მათ ხელები და ფეხები ჯვარედინად მოაჭრა და სიცოცხლეს გამოასალმა.

როდესაც ისრაელისშვილებმა მიხვდნენ, რომ ფარაონი არც წმინდა მუსას და აღარც მის მიმდევრებს არ აცოცხლებდა, წმინდა მუსას წინამძღოლობით ეგვიპტიდან გაიქცნენ. ისაელისშვილები და წმინდა მუსა მოვიდნენ იმ ადგილას, რომლის წინ ზღვა იყო, ხოლო უკან ფარაონის ჯარი მოსდევდა. უზენაესმა ალლაჰმა მათ სასწაული უბოძა. ზღვა ორად გაიყო და გზა გამოჩნდა, რომლის საშუალებით მორწმუნეებმა სამშვიდობოს გავიდნენ. მაგრამ, როდესაც მორწმუნეები ზღვას გასცილდნენ წყალი ისევ აივსო და მათი მიმდევარი ფარონი და მისი ჯარი წყალში დაიხრჩნენ.

წმინდა მუსამ ფარაონს ბევრი ებრძოლა. ისრაელისშვილებმა ფარაონის ქვეშევრდგომებისგან განთავისუფლდნენ. წმინდა მუსამ ამის შემდეგი ცხოვრება ისრაელისშვილებისთვის თორას ახსნასა და მისი კანონების შესწავლაში გაატარა.

იმისათვის, რომ ვისწავლოთ, თუ როგორ უნდა ვებრძოლოთ სასტიკ და უმადურ ადამიანებს, წმინდა მუსას ცხოვრება საუკეთესო მაგალითია.

## წმინდა ისა შუამავალი

წმინდა ისას დედა მერიემი იყო. იგი იმრანის ოჯახის შთამომავალია, რომელიც უზენაესმა ალლაჰმა კაცობრიობას მაგალითად აჩვენა. იმრანის მეუღლემ, ჰანნემა, ბავშვი ჯერ კიდევ დაბადებამდე ალლაჰს მიუძღვნა. როდესაც ბავშვი დაიბადა, სახელად მერიემი დაარქვა. უზენაესი ალლაჰისთვის მიცემული სიტყვა შესრულდა და იგი მესჯიდი აქსას სამსახურში მიაბარა. ძვირფასი მერიემი დეიდას ქმრის ყურადღების ქვეშ ყოველგვარი უბედურებისგან დაცული უმწიკვლო ზნეობით აღიზარდა.

ძვირფასი მერიემი მესჯიდი აქსაში მისთვის გამოყოფილ ოთახში ღვთისმსახურებას ასრულებდა და ამავდროულად სამლოცველოს ასუფთავებდა. ერთ დღეს მთავარანგელოზი ჯიბრაილი მას გამოეცხადა და უმახარობლა, რომ მას უზენაესი ალლაჰი ვაჟიშვილს უბოძებდა. ძვირფას მერიემმა მიუგო, რომ ის უმწიკვლო პიროვნება იყო. დააინტერესა რომ დაქორწინებული არ იყო და ეს როგორ უნდა მომხდარიყო. მთავარანგელოზ ჯიბრილმა უპასუხა, რომ ყველაფერი, რასაც უზენაესი ალლაჰი ინებებს, მაშინვე იქნება. ამიტომაც წმინდა ისა უმამოდ გაჩნდა.

ისრაელისშვილებმა ძვირფასი მერიემის მიერ უმამოდ შვილის გაჩენა არ დაიჯერეს. მათ ძვირფას მეირემი გაკიცხეს და უთხრეს, რომ „შენ ძალიან დიდი სირცხვილი ჩაიდინე“. ამ სიტყვების შემდეგ წმინდა მეირემმა მათ ჩვილი ბავშვისკენ მიუთითა და უთხრა, მას ელაპარაკეთო. ისრაელისშვილებმა მიუგეს, როგორ შეიძლება აკვნის ბავშვს ვესაუბროთო. ამ დროს აკვნის ბავშვმა უზენაესი ალლაჰის ნებით, სასწაულებრივად ალაპარაკდა და შემდეგი სიტყვები წარმოსთქვა:

**„უეჭველად, მე ალლაჰის მსახური ვარ. მე მიბოძა წიგნი და მე დამადგინა შუამავლად. და მე დამადგინა დალოცვილი, სადაც არ უნდა ვიყო; და მე სიცოცხლის ბოლომდე ლოცვა და ზექათი დამავალა! და თავაზიანი ჩემი მშობელი დედისადმი, არ დავუდგენივარ ულმობელ მოძალადედ! მშვიდობა იმ დღეს, როცა მე დავიბადე, იმ დღეს, როცა მოვკვდები და იმ დღესაც, როცა აღვდგები ცოცხალი!“ სწორედ ამ ჭეშმარიტი სიტყვის მიხედვით, ღისა მარიამის შვილია, რომელშიც ეჭვი ეპარებათ მათ.**

**შეუძლებელია, რომ ალლაჰმა დაიდგინოს შვილი. დიდება მას! როცა იგი გადაწყვეტს რაიმე საქმეს, საკმარისია მხოლოდ უთხრას მას: „იქმენ!“ და ისიც იქმნება. და უეჭველად, ალლაჰი ჩემი ღმერთიცაა და თქვენიც! მაშ, თაყვანი ეცით მას, ეს ჭეშმარიტი გზაა!** *(სურა მერიემი, აიათი 30-36)*

ისე, როგორც უზენაესმა ალლაჰმა, წმინდა ადემი და ჰავვა, უდედ-მამოდ გააჩინა, წმინდა ისა დედამიწას უმამოდ მოევლინა. როდესაც წმინდა ისა ოცდაათი წლის გახდა, უზენაესმა ალლაჰმა მას შუამავლობის მისია დააკისრა და სასწაულებრივი ნიჭი უწყალობა. მიუხედავად ამისა, წმინდა ისას შუამავლობა ძალიან ცოტამ ირწმუნა. ისინი მოწაფეებად მოიხსენიებიან.

იუდეველებმა წმინდა ისასა და მის მოწაფეების საქმიანობისათვის ხელის შეშლა უნდოდათ. ამისათვის მისი განადგურება განიზრახეს, მაგრამ უზენაესმა ალლაჰმა წმინდა ისა მათგან გადაარჩინა. იუდეველებმა ვიღაც სხვა წმინდა ისას მიამსგავსეს და ჯვარზე გააკრეს. მათ თქვეს: „მერიემის შვილი ისა მოვკალით“ სინამდვილეში მათ არა ისა შუამავალი, არამედ სხვა მოკლეს. უზენაესმა ალლაჰმა წმინდა ის ცად აამაღლა.

წმინდა ისას საქციელი, ლამაზი ზნეობა, მოწყალება, ძმობის გავრცელება და სულის ბოროტებისგან განწმენდა, ჩვენთვის საუკეთესო მაგალითია.



# წმინდა მუჰამმედ შუამავალი

წმინდა მუჰამმედ შუამავალი კაცობრიობას მოვლენილი ბოლო შუამავალია. უზენაესი ალლაჰის სურა აჰზაბის მე-40-ე აიათში ბრძანებს: აღნიშნული აიათით წმინდა მუჰამმედის ბოლო შუამავლობასთან დაკავშირებით სიზუსტეს გვამცნობს.

სანამ წმინდა მუჰამმედს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემს) შუამავლობის მისია დაეკისრებოდა, ადამიანები ჭეშმარიტ გზას აცდენილნი იყვნენ. ზნეობაზე საუბარი ზედმეტი იყო, ჩაგვრა და უსამართლობა პიკს იყო მიღწეული. ძლიერი სუსტის მიმართ ზეწოლას ახორციელებდა, ალკოჰოლის მიღება და ყომარი მეტისმეტად გავრცელებული იყო. ქურდობა და სხვისი ქონების მითვისება ჩვეულებრივ მოვლენად იყო ქცეული. ადამიანები ელოდნენ ლიდერს, რომელიც მათ სწორ და მცდარს ასწავლიდა, და სიბნელიდან სინათლეში გამოიყვანდა. აი სწორედ ასეთ დროს, წმინდა მუჰამმდი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემი) სრულიად კაცობრიობას შუამავლად მოევლინა.

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემი) 571 წელს მექაში დაიბადა. დედის სახელი ემინე, ხოლო მამის აბდულლაჰია. მამა მას დაბადებამდე ექვსი თვით ადრე გარდაეცვალა. წმინდა მუჰამმედი დაბადებიდან რამდენიმე ხნის შემდეგ აღსაზრდელად ქალბატონ ჰალიმეს მიაბარეს. მან ძიძასთან ბედნიერი დღეები გაატარა. როდესაც ექვსი წლის გახდა დედაც გარდაეცვალა. დედის გარდაცვალების შემდეგ საყვარელი შუამავალი ბაბუა აბდულმუტალიბთან იზრდებოდა. ორი წლის შემდეგ ბაბუაც გარდაეცვლა და ბიძის ებუ ტალიბის მფარველობის ქვეშ დარჩა. შუამავლის ბავშვობა, ბიძასთან გაატარა. მას საქმეების კეთებაში ეხმარებოდა. დროდა დრო ცხვრებსაც აბალახებდა.

ის სხვა ბავშვებისგან გასხვავებით სხვანაირი იყო. სიმართლეს არ უღალატებდა და

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

„არ წარმოგვიგზავნიხარ შენ, თუ არა მთელი ხალხისთვის მახარობლად და შემგონებლად...“

*(სურა სებე, აიათი 28)*

არც კერპებს სცემდა თაყვანს. ცდილობდა ყველას დახმარებოდა. ხალხის ნდობა დაიმსახურა, რის გამოც მექელმა ხალხმა მას მეტსახელად მუჰამმედულ ემინი ანუ სანდო მუჰამმედი შეარქვეს.

წმინდა შუამავალმა ახალგაზრდულ წლებში ბიძა ებუ ტალიბთან ერთად ვაჭრობის გამოცდილებაც მიიღო. იგი 25 წლის იყო, როცა მშვენიერ ხატიჯესთან იქორწინა.

საყვარელი შუამავალი 40 წლის ასაკს რომ მიაღწია, მექასთან ახლოს მდებარე ჰირას გამოქვაბულს ხშირად სტუმრობდა. რამაზნის მთვარის, ერთ მშვენიერ დღეს კიდევ ჰირას გამოქვაბულში იმყოფებოდა, როცა ჯიბრილ ანგელოზი გამოეცხადა და უთხრა, რომ უზენაესმა ალლაჰმა მას შუამავლობის მისია დააკისრა. წმინდა მუჰამმედმა ამ მოვლენის შესახებ მეუღლეს მოუყვა. ღვთისმოსავმა ხატიჯემ მისი შუამავლობა მაშინვე დაიჯერა. მის შემდეგ კი ძვირფასმა ზეიდმა, კეთილშობილმა ებუ ბექრმა და ალიმ ირწმუნეს.

ამის შემდეგ წმინდა შუამავალმა მექელები ისლამში შეიპატიჟა. ზოგიერთებმა ისლამი მიიღეს, მაგრამ უმრავლესობამ მაინც არ ირწმუნა. უფრო მეტიც მუსლიმების წამებას მიმართეს. დროთა განმავლობაში წმინდა შუამავალმა ურწმუნოების მხრიდან დიდი ტანჯვა წვალება აიტანა. მქადაგებლური მისია მექაში ცამეტი წელი გააგრძელა.

იმისათვის, რომ ისლამი უფრო უკეთესად გაევრცელებინა და მშვიდად ეცხოვრათ, წმინდა შუამავალი და თანამიმდევრები 622 წელს მექადან მედინაში, ჰიჯრეთში, წავიდნენ. საყვარელმა შუამავალმა მედინაში 10 წელი დარჩა. მედინაში ყოფნის პერიოდში მან მეჩეთი ააგო. აქვე მედინელი მუსლიმი ენსარებსა და მექელი მუსლიმ მუჰაჯირების შორის სულიერი ძმობა იქნა გამოცხადებული. საზოგადოებრივი ცხოვრების მომწესრიგებელი წმინდა ყურანის აიათები სწორედ ამ დროს იქნა გარდმოევლინა. ასევე მედინას პერიოდს უკავშირდება ზექათის, მარხვისა და ჰაჯობის აუცილებელი ღვთისმსახურებები.

უკეთილშობილესმა შუამავალმა სხვადასხვა სახელმწიფოების წინამძღოლებს ელჩების მეშვეობით წერილები გაუგზავნა და ისინი ისლამზე დაპატიჟა. 630 წელს მუსლიმების მიერ მექას აღება მოხდა, რის შემდეგაც ქააბა კერპებისგან გაიწმინდა. ისლამმა მთელი არაბეთის ნახევრაკუნძულზე გავრცელდა. წმინდა შუამავალმა 632 წელს გამოსამშვიდობებელი ჰაჯობა შეასრულა. აქვე სრულიად კაცობრიობის გასაგონად მნიშვნელოვანი ქადაგება წაიკითხა. ამავე წელს 63 წლის ასაკში მედინაში გარდაიცვალა.



საყვარელი მუჰამმედ შუამავალი უზენაესი ალლაჰის წინაშე ყველაზე რჩეული ღვთისმსახური იყო. დიადი გამჩენი მის საუკეთესო ზნეობის შესახებ წმინდა ყურანში ასე ბრძანებს: (სურა აჰზაბი, აიათი 21) აღსანიშნავია, რომ მისი ქცევები, ცხოვრების ყველა სფეროსთვის ზედმიწევნით სანიმუშოა.

საყვარელი მუჰამმედ შუამავალი, იყო ადამიანი, რომელშიც ყველა შუამავლების საუკეთესო ზნეობა და ჰუმანური ქცევები ერთად იყო თავმოყრილი.

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| ო ცასა და დედამიწაზე ყველა არსების ერთადერთო გამჩენო.<br><br>შენ ადამიანებს შორის შუამავლები აირჩიე და ისინი ჩვენთვის სანიმუშოდ მოგვავლინე.<br><br>ჩვენ კი ხელებ აღმართული გევედრებით:<br><br>ო დიადო გამჩენო წილად გვარგუნე ვიყოთ | ადამ | (ალეიჰისსელამ-ის) მსგავსად | ცოდვების გულით მომნანიებელ | მონამსახური |
| | იდრის | | შენს წინაშე ამაღლებული | |
| | ნუჰ | | შენი რწმენის გულისთვის ყოველგვარი ზრუნვის არ დამშურებელი | |
| | ჰუდ | | მჩაგვრელების წინაშე ჩაგრულ და გაჭირვებულთა გვერდით მყოფი | |
| | სალიჰ | | ავადმყოფების მომნახულებელი და ღარიბ-ღატაკის დამხმარე | |
| | ლუტ | | უზნეობის წინააღმდეგ მებრძოლი | |
| | იბრაჰიმ | | შენი ბრძანებების უპირობოდ მორჩილი | |
| | ისმაილ | | შენი კმაყფილებისთვის თავგანწირვისა და გამბედაობის მქონე | |
| | ისჰაყ | | ადამიანებისთვის სწორი გზის მაჩვენებელი | |
| | იაყუბ | | შენით ყოველთვის დაიმედებული | |
| | იუსუფ | | ნამუსიანი | |
| | შუაიბ | | სამართლიანი | |
| | მუსა | | დესპოტებისა და უმადურების წინაშე სიმართლის მთქმელი | |
| | ჰარუნ | | ჭეშმარიტ გზაზე მყოფთა დამხმარე | |
| | დავუდ | | შენთვის ღვთისმსახურების მოყვარული | |
| | სულეიმან | | ყოველგვარი სიმდიდრის შენს გზაზე გამომყენებელი | |
| | ეიუბ | | მომთმენი | |
| | ზულქიფ | | შენს წინაშე საუკეთესო ადამიანთა შორის მყოფი | |
| | იუნუს | | ფუფუნებასა და გაჭირვების დროს შენი მხსენებელი | |
| | ილიას | | ყველას გულებში საუკეთესო ადგილის მქონე | |
| | ელიასა | | გულწრფელი | |
| | ზექერია | | შენს წინაშე გულით მავედრებელი | |
| | იაჰია | | შენს გზაზე თავგანწირული | |
| | ისა | | ბოროტებისგან განწმენდილი | |
| | მუჰამმედ | | წმინდა ყურანის ზნეობით აღზრდილი | |

# საყვარელი შუამავალი და სხვა შუამავლები

უკეთილშობილესი მუჰამმედ მუსტაფა კაცობრიობისთვის მოვლენილი ბოლო შუამავალია. როგორც ვიცით, წინამორბედი შუამავლები გარკვეულ ერებისა და საზოგადოებისთვის იყვნენ მოვლენილი, **წმინდა მუჰამმედ შუამავალი, მათგან განსხვავებით, სრულიად კაცობრიობისთვის იყო მოვლენილი.** გამომდინარე აქედან, წმინდა მუჰამმედ შუამავალმა, თავის სიცოცხლეშივე სხვადასხვა სახელმწიფოებში ისლამისკენ მოხმობის წერილები გაუგზავნა. იმ პერიოდის ორი დიდი იმპერიის, ირანისა და ბიზანტიის ლიდერებს ისლამი აუხსნა, რომლებმაც თავიანთი ხალხის ერთად ისლამის მიღება გადაწყვიტეს. დღეს კი ისლამის გავრცელება მუსლიმების წმინდა ვალია.

უზენაესი ალლაჰის მიერ რჩეული **შუამავლების** მისია ადამიანების ბედნიერი ცხოვრება იყო. ჩვენ გასამრჯელოს მხოლოდ უზენაესი ალლაჰი მოგვცემს, ამბობდნენ და **შესრულებული მოვალეობის გამო არავისგან გასამრჯელოს არ ითხოვდნენ.** საყვარელმა მუჰამმედ შუამავალმაც მასზე დაკისრებული მოვალეობა ღირსეულად შეასრულა. ის ისეთი ცხოვრების წესით ცხოვრობდა, როგორიც წმინდა ყურანში იყო მოცემული. ამ გზაზე მან ქვეყნიერებისთვის ზრუნვა და თავგანწირვა გამოიჩინა. ყურანის აიათების შუქქვეშ სამაგალითო და ბედნიერი საზოგადოება ჩამოაყალიბა.



როგორც ვიცით, ყველა შუამავალის მოვალეობა იყო ის, რომ ადამიანები ჭეშმარიტ გზაზე დაეყენებინა და უზენაესი ალლაჰის რწმენა ექადაგა. წმინდა ყურანში მოცემულია შუამავლების ცხოვრება და მათ ღვაწლი ადამიანების წინაშე. ასევე ყურანში ვსწავლობთ მათ ქცევებისა და სამართლიანობის შესახებ, რომელიც საუკუნეების განმავლობაში უცვლელი რჩება. **ყველა შუამავალი ერთი და იმავე წყაროსგან მოვლენილები არიან და მათი მისიაც ერთიდა იგივეა.** წმინდა შუამავალმა აღნიშნა, რომ ყველა შუამავალი უზენაესი ალლაჰის მიერაა მოვლენილი, მათი რწმენა ერთია და ისინი იმდენად ახლოს არიან ერთმანეთთან როგორც ერთი დედის შვილები. გამომდინარე აქედან, წმინდა ადემიდან დაწყებული საყვარელი მუჰამმედ შუამავლის ჩათვლით ყველა შუამავალი ერთმანეთის განსამტკიცებლად მოევლინენ. არცერთ შუამავალს მისი წინამორბედი შუამავალი ცრუდ არ განუცხადებია. ჭეშმარიტი სარწმუნოების მქადაგებელი შუამავლების ერთმანეთისთვის მხარდაჭერას წმინდა მუჰამმედი ასე გვამცნობს:

*„ჩემი და სხვა შუამავლების მდგომარება ასეთია: ვიღაცა სახლს გააკეთებინებს, მაგრამ სახლის ერთ რომელიმე კუთხეში ერთი აგურის ადგილი ცარიელი დარჩება. შემდეგში მოსული ადამიანები, რომლებიც სახლს დაათვალიერებენ, შეამჩნევენ, რომ ერთი აგური აკლია. იტყვიან: ნეტავ ეს ერთი ადგილიც ცარიელი არ დაეტოვებინეს. აი სწორედაც ის ნაკლული აგურის როლი მაკისრია მე. მე მოვედი და შუამავალთა ბოლოთაგანი ვარ“. (ბუჰარი, მენაქიბ, 18)*

**საყვარელი მუჰამმედ შუამავალი მის წინამორბედ შუამავლებს ყოველთვის სიყვარულითა და პატივისცემით იხსენებდა.** როდესც რომელიმეს სახელს ახსენებდა, „ალლაჰის შუამავალი, ან ჩემი სულიერი ძმა“ დასძენდა ხოლმე. მაგალითად, როდესაც ის წმინდა მუსას შესახებ საუბარს ასე იწყებდა: „ჩემი ძმა მუსა“. როდესაც ტაიფიდან ბრუნდებოდა, გზად ქრისტიანი მონა, ადდასი გაიცნო. როდესაც მას ჰკითხა თუ სადაური იყო ადდასმა მიუგო: „მე ნინოვალი გახლავარ“ შუამავლმა გაიღიმა და ჰკითხა, შენ ჩემი ძმის, იუნუსის სამშობლოდან ხარ? ამის შემდეგ ადდასი შეაქო და წმინდა იუნუს შუამავლის მიერ ნაქადაგები ერთღმერთიანობა შეახსენა. მონა ადდასი, რომელმაც შუამავლის სიტყვები ყურადღებით მოისმინა, სულ მალე ისლამი მიიღო.

**საყვარელი მუჰამმედ შუამავალი წინამორბედი შუამავლების საუკეთესო მაგალითებს მოიტანდა.** თანამიმდევრებს მათი სანიმუშო ზნეობიდან მაგალითების აღებას ურჩევდა და მათსავით წმინდა ცხოვრებისკენ ახალისებდა. ასევე მაგალითად მოჰქონდა წმინდა დავუდის ცხოვრება რომელიც ალალი შრომით ცხოვრობდა. ის აღნიშნავდა, რომ **„ადამიანის მიერ ალალი შრომით საკუთარი ხელით მოგებულზე უფრო ხეირიანი მოგება არ არსებობს“.** ვისაც სურდა, რომ რამაზნის თვის გარდა კიდევ ბევრი ემარხა, ურჩევდა, რომ წმინდა დაუდის მსგავსად ემარხათ. რადგან, წმინდა დავუდი ერთ დღეს მარხვაში ატარებდა, მეორე დღეს კი არ მარხულობდა.

საყვარელი შუამავალი თავის თანამიმდევრებს, წინამორბედი შუამავლების თავგადასავლებსა და სასწაულების შე-

---

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

უთხარი: „ჭეშმარიტად, ალლაჰს ჰმორჩილებდეთ და მის შუამავალს!“ თუ პირს იბრუნებთ, ის პაუხს აგებს იმაზე, რაც მან იტვირთა, თქვენ კი მოგეკითხებათ ის, რაც თქვენ იტვირთეთ. მაგრამ თუ დაემორჩილებით მას, სწორი გზით ივლით. შუამავლის ვალდებულება მხოლოდ ცხადი შეტყობინებაა!

*(სურა ნური, აიათი 54)*

სახებ უყვებოდა. ამით უნდოდა, რომ იმდროინდელ ჭეშმარიტი ადამიანების ცხოვრებიდან მაგალითები აეღოთ. **მათ ასევე წინამორბედი შუამავლების გამოჩენილ მოთმინებისა და გადატანილ ტანჯვას ახსენებდა.** რწმენისთვის წინაშე მუსლიმებს ანუგეშებდა. თვითონაც თავს დამტყდარი სირთულეების წინაშე წინამორბედი შუამავლების გამოცდილებებს გაიხსენებდა და ასე თავს ინუგეშებდა. ჰუნეინის ბრძოლიდან დაბრუნების შემდეგ როდესაც ნადავლის განაწილებაზე მიდგა ჯერი, შუამავლის მიმართ მითქმამოთქმა დაიწყო. უფრო მეტიც, შუამავალს ისიც ჰკადრეს, რომ სამართლიანად მოქცეულიყო. ამ სიტყვებმა ძალიან გაანაწყენა წმინდა შუამავალი და თქვა: „მე თუ არ ვიქნები სამართლიანი, მაშ, ვინ იქნება სამართლიანი?“ შემდეგ კი თქვა: ,,უზენაესი ალლაჰი კმაყოფილი იყოს მუსასგან, ვინაიდან მან ჩემზე უფრო მეტი წვალება გადაიტანა, მაგრამ გაუძლო მოითმინა”. ამის გახსენებით თავი ინუგეშა.



საყვარელი შუამავალი განმარტავდა, რომ შუამავლების მოვალეობა მთელი კაცობრიობის გადარჩენისთვის გარჯაა. **ასევე განმარტავდა იმისაც, რომ შუამავლების მორჩილება და მათ მიერ მოტანილი ღვთიური ბრძანებების გათავისება რაოდენ მნიშვნელოვანი იყო.** ის შუამავლებს ამსაგვსებდა ისეთ პიროვნების მდგომარეობას, რომელიც ხალხს უმნიშნელოვანეს ამბავს მოუტანს. ჩემი და უზენაესი ალლაჰის მიერ ჩემი საშუალებით გარდმოვლენილი ისლამი საზოგადოებაში მოსულ ასეთ პიროვნებას ჰგავს:

ჩემო ხალხო! მე ჩემი თვალით დავინახე, რომ თქვენს წინაშე მოილაშქრება ჯარი. მე თქვენ აშკარა საფრთხეს გამცნობთ. ამიტომაც ყველაფერი გააკეთეთ იმისათვის, რომ სული გადაირჩინოთ.

ადამიანების ერთმა ნაწილმა მისი სიტყვები დაიჯერა და დროულად მიატოვა საცხოვრებელი ადგილი და დაადგა გადარჩენის გზას. მათ ასე გადაირჩინეს სული. ხოლო ერთმა ნაწილმა მის მიერ მოტანილი ამბავი სიცრუედ ჩათვალა და საცხოვრებელი ადგილიდან ფეხი არ მოიცვალა. ჯარმა კი დილაადრიანად თავს დაესხა და ერთიანად გაანადგურა ისინი. აი, ზუსტად ამას ჰგავს იმ პიროვნების ბედი, რომელიც ჩემს მიერ მოტანილს დაემორჩილება, ან არ დაემორჩილება. *(ბუჰარი, ითისამ 2)*

უკეთილშობილესი იმ დიდი ღვაწლის შესახებ, რომელიც ხალხის საკეთილდღეოდ გასწია, შემდეგს გვიყვება:

*ჩემი და თქვენი მდგომარეობა იმ ადამიანის საქციელს გავს, რომელსაც ცეცხლი აქვს დანთებული. და იმისათვის, რომ ცეცხლში პეპლები და სხვა მწერები არ ჩავარდნენ, ცეცხლის ირგვლივ ხელებით ეფარება მწერებს, რათა გადაარჩინოს ისინი დაწვას. იმისათვის, რომ თქვენც ცეცხლში არ დაიწვათ, ყველაფერს ვცდილობ რათა გადაგარჩინოთ. თკვენ კი ცდილობთ, რომ ხელიდან დამისხლტეთ და ცეცხლში დაიწვათ. (მუსლიმ ფედაილ 19)*




# კითხვები

## შეავსეთ კროსვორდი






1. გამოქვაბული, რომელშიც წმინდა შუამავალმა ზეშთაგონება მიიღო.

2. შუამავალი, რომელმაც მოთმინებით სრულად კაცობრიობის მაგალითად იქცა.

3. რა ეწოდებათ, წმინდა ისას მიმდევრებს?

4. ყველა შუამავალისთვის არსებული გზავნილი, რომელიც უზენაესი ალლაჰის ერთადერთობას გამოხატავს.

5. შუამავლების სანდოობა

6. რა ერქვა წმინდა ისას დედას

7. მექელების მიერ წმინდა შუამავლისთვის შერქმეული ზედსახელი, რომელიც მას სანდოობისა და სამართლიანობის გამო უწოდეს.

8. რა ერქვათ იმ მუსლიმებს, რომლებმაც ჰიჯრეთის შემსრულებელთ დაეხმარნენ

9. არსება, რომელიც სამოთხიდან გაძევებული იქნა იმისა გამო, რომ მან წმინდა ადამისთვის სეჯდე არ შეასრულა.

10. რა წოდებით მოიხსენიებოდნენ ეგვიპტის ხელმწიფეები

11. შუამავალი, რომელმაც ადამიანები წარღვნას გადაარჩინა და ასევე კაცობრიობის მეორე მამად მოიხსენიება.

12. რა ეწოდება იმ გონივრულ და უდიდეს შემეცნების უნარს, რომელსაც შუამავლები ფლობდნენ.

13. დიდი შუამავალი, რომელსაც უზენაესი ალლაჰი „ჰალილად„ ანუ მეგობრად მოიხსენიება.

14. ელჩი, რომელიც უზენაესი ალლაჰის ბრძანებესა და აკრძალვებს ადამიანებს აცნობებს.

15. პირველი ადამიანი და შუამავალი

16. შუამავლის უცოდველობა

17. უზენაესი ალლაჰის ბრძანებებისა და აკრძალვების ადამიანებამდე უნაკლოდ მიწოდება.

18. რა ჰქვია მთას, რომელზეც წარღვნის შემდეგ ნუჰ შუამავლის გემი გაჩერდა

19. ხელმწიფე, რომელმაც წმინდა იბრაჰიმის დროს საკუთარ სიმდიდრეს და ძალაუფლებას მიენდო და თავი ღმერთად გამოაცხადა.

შუამავლები, რომლებიც სიტყვითა და საქმით სამართლიანები არიან



## შეადარეთ ქვემოთ მოცემული წინადადებები

| | | | |
|---|---|---|---|
| 1 | შუამავლლების უარყოფა | | მხოლოდ მისთვის თაყვანის ცემას მოუწოდებენ |
| 2 | შუამავლები ალლაჰის რწმენის ცხოვრებაში გატარებასა და | | სიყვარულითა და პატივისცემით იხსენებდა |
| 3 | შუამავლები სირთულეების წინაშეც რომ აღმოჩნდნენ | | უზენაესი ალლაჰის მონამსახურებისთვის უდიდესი მოწყალებაა. |
| 4 | შუამავლები ადამიანებს ერთადერთი ალლაჰის რწმენისკენ და | | ბოროტებასთან სიკეთით ბრძოლას საუკეთესო მაგალითნი არიან. |
| 5 | უზენაესი ალლაჰი საუკეთესო ადამიანის მოდელად ჩვენ | | ადამიანებისთვის მიტანით არიან დავალებულნი |
| 6 | წმინდა ადამის მიერ აკრძალული ხილის ჭამის მერე პატიება | | შუამავლები მოავლინა |
| 7 | წმინდა შუამავალი წინამორბედი შუამავლების | | მოვალეების შესრულებას თავს არ აარიდებდნენ |
| 8 | წმინდა იუსუფის ბოროტების ჩამდენთა მიტევება და | | რწმენის უარყოფის ტოლფასია. |



## შევამოწმოთ საკუთარი ცოდნა

62

**1. რა ეწოდება პიროვნებას, რომელსაც უზენაესი ალლაჰის ბრძანებები და აკრძალვები ადამიანებამდე მიაქვს?**

ა) მასწავლებელი

ბ) სწავლული

გ) შუამავალი

დ) წმინდანი

**2. რას ნიშვავს სიტყვა „სიდიყი“ რომელიც შუამავლების თვისებაა.**

ა) არასოდეს სამართალს გვერდს არ აუვლიან.

ბ) უცოდველობა.

გ) ჭკვიანი და გონიერია.

დ) სანდოობა.

**3. რომელია ის უდიდესი სასწაული, რომელიც წმინდა შუამავლს ებოძა.**

ა) ცად ამაღლება

ბ) წმინდა ყურანი

გ) მთვარის ორად გაყოფა

დ) მირაჯი

**4. რომელია შუამავლების ის თვისება, რომელიც მათ უდიდეს გონიერებას, ჭკუასა და შემეცნებას გამოხატავს.**

ა) ამანათის სანდოობა

ბ) ფეთანეთი

გ) ისმეთი

დ) სიდიყი"

5. რა ქვია იმ საგანგებო მოვლენას, რომელსაც შუამავლები მხოლოდ მაშინ იყენებდნენ, როდესაც ადამიანები მათგან მოითხოვდნენ იმის დამტკიცებას, რომ ისინი ალლაჰის შუამავლები იყვნენ.

ა) სასწაული

ბ) ჯადო

გ) წინასწარმეტყველება

დ) უჩვეულო მოვლენა



ქვემოთ მოცემულ უჯრებში ჩასვით ბრჭყალებში ჩასმული სიტყვები

**(ნამაზი / მახარობლებად/ მაგალითი / მტკიცებულება/ წინამძღოლებად/ დარიგებაა/ უკანასკნელი / სწორ)**

1. "ჩვენ დავადგინეთ ისინი ................, რომლებიც ჩვენი ბრძანებით ................ გზაზე ადგენდნენ. *(სურა ენბია, აიათი 73)*
2. და შუამავლები ..................... და შემგონებლებად, შუამავლების შემდგომ რომ არ ჰქონოდათ ადამიანებს ................. ალლაჰის წინაშე. და ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია. *(სურა ნისა, აიათი 165)*
3. კარგი .................... იყო თქვენთვის მათში, ვინც ისწრაფვოდა ალლაჰისკენ და ..................... დღისკენ... *(სურა მუმთეჰინე, აიათი 6)*
4. ვფიცავ, ბრძენკაცთ, ჭკუასაკითხთათვის ................... მათ (შუამავალთა) ამბავში. *(სურა იუსუფი, აიათი 111)*

5. " ................ შეასრულეთ ისე, როგორც ჩემგან დაინახეთ".

# პასუხები



## ამოვხსნათ კროსვორდი







## შევაერთოთ წინადადებები:

| | | | |
|---|---|---|---|
| 1 | შუამავლლების უარყოფა | 4 | მხოლოდ მისთვის თაყვანის ცემისთვის მოუწოდებენ |
| 2 | შუამავლები ალლაჰის რელიგიის ცხოვრებაში გატარებასა და | 7 | სიყვარულითა და პატივისცემით იხსენებდა |
| 3 | შუამავლები სირთულეების წინაშეც რომ აღ-მოჩნდნენ | 6 | უზენაესი ალლაჰის მონამსახურებისთვის უდიდესი მოწყალებაა. |
| 4 | შუამავლები ადამიანებს ერთად-ერთი ალლაჰის რწმენისკენ და | 8 | ბოროტებისა და სიკეთის სანაცვლოდ ჩვენთ-ვის საუკეთესო მაგალითნი არიან. |
| 5 | უზენაესი ალლაჰი საუკეთესო ადამიანის მო-დელად ჩვენ | 2 | ადამიანებამდე მიტანით არიან დავალებულ-ნი |
| 6 | წმინდა ადამის მიერ აკრძალული ხილის ჭამის მერე პატიება | 5 | შუამავლები მოავლინა |
| 7 | წმინდა შუამავალი წინამორბედი შუამავლების | 3 | მოვალეების შესრულების თავს არ აარიდებდ-ნენ |
| 8 | წმინდა იუსუფის ბოროტების ჩამდენთა მიტე-ვება და | 1 | რელიგიის უარყოფის ტოლფასია. |



## გამოვცადოთ საკუთარი თავი

1 : გ

2. ა

3. ბ

4: ბ

5: ა



## შევავსოთ ცარიელი უჯრები

1. ადამიანებისთვის-ლიდერები არიან.
2. მიზეზები- მახარობელი.
3. თქვენი- სამაგალითო
4. გონება - გაკვეთილი
5. ნამაზი - როგორც დაინახეთ





## ნამდვილი ცხოვრება
# საიქიოს ჭეშმარიტება

- ამქვეყნიური ცხოვრების სინამდვილე
- სიკვდილი და საფლავი
- ქვეყნიერების დასასრული და ხე-ლახლა გაცოცხლება
- საიქიო ცხოვრება
- რა სარგებელს გავაძლევს საიქიოს რწმენა?
- წმინდა შუამავლის ცხოვრებაში ამქყვეყნიური ცხოვრებისა და საიქიოს წონასწორობა.





# მარადიული ცხოვრება

შემოდგომის მშვენიერი დღე იდგა. გაყვითლებულ ფოთლებს შემოდგომის ქარი ხეებს აცლიდა და ნახევრად შიშვლად გამოიყურებოდნენ ისინი. მეჰმედი ძირს ჩამოცვენილ ფოთლებზე ფეხებს ადგამდა და ნელი სვლით ბეშჩამლარისკენ მიემართებოდა. დიდი მწუხარებით გაიხსენა ის დრო, როცა ერთი კვირის წინ თავის საყვარელ მეგობართან ერთად აქ სიცილ თამაშით სეირნობდა. დიდ ტკივილს გულის სიღრმეში გრძნობდა. თვალები მწუხარებით აევსო. აქ თავი მარტოდ მარტოდ იგრძნო. მეჰმედმა თვალები ზეცისკენ მიაპყრო და შემდეგი ვედრება ჩაიჩურჩულა.

,,ო, დიადო გამჩენო! ჩემს მეგობარ სამის საიქიო ცხოვრების სჯეროდა.

მან იცოდა, რომ სიკვდილის შემდეგ ახალი ცხოვრება დაიწყებოდა, მას პირველად **მუნქირი** და **ნექირი** ანგელოზები დაკითხავდნენ. **“ვინ არის შენი გამჩენი? შენი რწმენა რომელია? რა ქვია შენს შუამავალს?“** ამიტომ ანგელოზებზე გასაცემ პასუხს ერთად ვიმეორებდით; **“ჩემი განჩენი ალლაჰია, ჩემი რწმენა ისალმია, ჩემი შუამავლი კი მუჰამმედ ალეიჰი სსელამია.“**

ასევე ჯეროდა, რომ მთავარანგელოზ ისაფილის მიერ სურას ჩაბერვის შემდეგ



ქვეყნიერების დასასრული დადგებოდა და ყველაფერი განადგურდებოდა. ასევე იცოდა, რომ შენი ბრძანებით, როდესაც სურას მეორედ ჩაბერავდა სრულიად კაცობრიობა, როგორც გაზაფხულზე ყვავილები ცოცხლდება, ისინი საფლავიდან გაცოცხლდებოდა. ყველა ადამიანი **განკითხვის მოედანზე** შენს წინაშე ანგარიშგებისთვის შეიკრიბებოდა.

მან იცოდა, რომ ამ ქვეყანაზე ყველა ჩვენი ცოდვა და მადლი **ქირამენ ქათიბინ** ანგელოზების მხრიდან ნამოქმედართა წიგნაკში აღინუსხება. შემდეგ კი განკითხვის დღეს თავის მფლობელს წარუდგება. მე და სამიმ რამდენჯერმე ერთად შეგევედრეთ: "**ო, უზენაესო ალლაჰო! ჩვენ გვამყოფე იმ ადამიანთა შორის, რომელსაც ნამოქმედართა წიგნაკს მარჯვენა ხელში მისცემ. ჩვენ ნამოქმედართა წიგნს ნუ მოგვცემ მარცხენა ხელში.**

მას ბოროტებისა და სიკეთის არმქონი **სასწორისაც** სჯეროდა, რა თქმა უნდა, შენ უნაკლოდ იცი როგორი იქნება. სამის ასევე წრფელი გულით სწამდა, რომ ყოველ ადამიანს მოუწევს **ბეწვის ხიდზე** გავლა. მათ შორის კი სიკეთის მკეთებელნი გაივლიან და **სამოთხეში** შევლენ, ხოლო ცოდვილები ბეწვის ხიდს ვერ გავლენ და **ჯოჯოხეთში** ჩავარდებიან.

მეგობარ სამის, არ ეშინოდა სიკვდილის, ვინაიდან მან იცოდა, რომ სიკვდილი ახალი და სამარადისო ცხოვრების დასაწყისია. ძალიან ენატრებოდა სამოთხე და მთელი სულითა და გულით უნდოდა სამოთხის წყალობის ღირსი გამხდარიყო. ის შეიბრალე და შეიწყალე შენ! მისი საფლავი სამოთხის ბაღად აქციე.

მეჰმედმა ვედრების დასრულების შემდეგ ამინი წარმოთქვა და ხელები სახეზე ჩამოისვა. ამ დროს კი იგრძნო რომ ის წუხილი, რომელიც გულს სტანჯავდა, გაუქარწყლდა. უკან დაბრუნებისას კი ფიქრობდა, რომ რაოდენ ლამაზი და ბედნიერებით აღსავსე იქნება საყვარელ მეგობართან სამოთხეში შეხვედრა.

მეჰმედ იაშარ ქანდემირი

# უზენაესი ალლაჰის მიერ ჩვენთვის ბოძებული ყველაზე დიდი მოწყალება:

# ამქვეყნიურ ცხოვრება

## ამქვეყნიური ცხოვრება მოგზაურობაა

დღეს თითოეული ჩვენგანი ვართ ის მოგზაურები, გზაზე სვლას დაბადებიდან დავიწყეთ. ეს მოგზაურობა კი ზოგისთვის-გრძელი, ხოლო ზოგისთვის ხანმოკლე აღმოჩნდება. მაგრამ არსებობს უტყუარი ჭეშმარიტება, რომ ამქვეყნიური მოგზაურობა უსასრულოდ არ გაგრძელდება, ვინაიდან ამ ქვეყანაზე არ ცერთი ჩვენგანი სამარადისოდ დასარჩენად არ მოსულვართ.

ამქვეყნიური ცხოვრება იმ ადამიანის მდგომარეობას ჰგავს, რომელიც მოგზაურობის დროს ერთ ჩრდილში შეისვენებს. საყვარელმა შუამავალმა, რომელსაც უნდოდა ეს სინამდვილე გარკვეულად აეხსნა, პატივსაცემ ახალგაზრდას, აბდულლაჰ ბინ ომერს, მხარზე ხელი დაადო და უთხრა: ეს ქვეყანა უცნაური მგზავრის მსგავსია. აბდულლაჰ ბინ ომერმა, რომელიც შუამავალს დიდი ყურადღებით უსმენდა, შემდეგი უძვირფასესი სიტყვები დაგვიტოვა: *მიიღე წინასწარი ზომები ავადმყოფობის წინააღმდეგ, სანამ ჯანმრთელი ხარ, ხოლო ცხოვრების პერიოდში სიკვდილისთვის წინასწარ თადარიგი დაიკავე!* *(ბუჰარი, რიქაქ 3)*

## ამქვეყნიური ცხოვრების სამშვენებლები წარმავალია

უზენაესმა ალლაჰმა ამქვეყნად ადამია-

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

უეჭველია, ამქვეყნიური ცხოვრება წყალს ჰგავს, რომელიც ზეციდან მოვავლინეთ და რომლის მეშვეობითაც აღმოცენდება დედამიწის მცენარეულობა, რომლითაც იკვებებიან ადამიანები და ცხოველები. როცა დედამიწა შეიმკობა და გალამაზდება, მის მკვიდრთ ეგონებათ, რომ შესწევთ მასზე ძალა , ჩვენი ბრძანება მოუვა მას ღამით ან დღისით. ჩვენ ვაქცევთ მას მიმოლეწილად, თითქოს გუშინ არც ყოფილიყოს. აი, ასე განვმარტავთ აიათებს გონიერ ხალხთათვის!



*(სურა იუნუსი, აიათი 24)*

ნებს უთვალავი მოწყალება გვიბოძა. ამისათვის მან დედამიწა საუკეთესო ფორმაში მოიყვანა და ჩვენს სამსახურში ჩააყენა. ასევე დაგვავალა, რომ ვისარგებლოთ მხოლოდ მართალითა და ალალით, ასევე ვიყოთ მისი უსაზღვროდ მადლიერი.

ამქვეყნიური წყალობა ჩვენთვის დროებით მობარებული ამანათია. უზენაესი ალლაჰი გვცდის, თუ როგორ გამოვიყენებთ მის მიერ ბოძებულ წყალობებს. ეს იქნება სიმდიდრე, ჯანმრთელობა, ცოდნა და სხვა. წყალობათა მომცემი არ უნდა დავივიწყოთ. თუკი ბოძებულს მიზანმიმართულად გამოვიყენებთ, მაშინ მადლიერთა შორის აღმოვჩნდებით. მაგრამ მწყალობლის დავიწყება და ბოძებულის უმიზნოდ გამოყენება, ან უფრო მეტიც, ადამიანების საზიანოდ მიმართვა იგივეა, რაც უმადურობა.

## ამქვეყნიური ცხოვრება გამოცდაა

დედამიწა ჩვენთვის გამოცდის ადგილია, ხოლო ამქვეყნიური ცხოვრება - გამოცდა. ისევე, როგორც გამოცდის წარმატებით ჩაბარებისთვის ცოდნაა აუცილებელი, ასევე დიდი მნიშვნელობა ენიჭება დროის მაქსიმალურ გამოყენებას. როდესაც სიკვდილი გვეწვევა, რომელიც ამქვეყნიური გამოცდის დასასრულია, უკან დასახევი გზა აღარ დაგვრჩება. ისინი, ვინც ბოძებულ სიცოცხლეს უაზროდ ფლანგავენ, როდესაც დადგება სიკვდილის ჟამი, მწარე სინანულს მიეცემიან. ამ სინამდვილეს უზენაესი ალლაჰი წმინდა აიათში ასე გადმოგვცემს:

**„როცა სიკვდილი ეახლება რომელიმე მათგანს, ის ამბობს: ღმერთო ჩემო, დამაბრუნე უკან, ეგებ ვაკეთო კეთილი საქმე...“** (სურა „მუყმინუნი” აიათი 99-100)

რაოდენ სამწუხაროა, რომ პიროვნებებს, რომლებიც ამქვეყნიურ სიცოცხლეს სათანადოდ ვერ აფასებენ, გარდაცვალების შემდეგი სინანული მათ არანაირ სარგებელს აღარ მოუტანს. განკითხვის დღეს უზენაესი ალლაჰი მათთვის სიცოცხლეში მიცემულ დროსა და საშუალებებს შეახსენებს და ასე მიმართავს:

**„განა თქვენთვის არ გვიბოძებია საკმაო სიცოცხლე იმისათვის, რომ შეგეგონებინათ იმათ მსგავსად, ვინც შეიგონა? და თანაც თქვენთან შემგონებელი მოვიდა.** (სურა „ფატირი”, აიათი 37)

## დედამიწა ამქვეყნის ყანაა

დედამიწა სამოთხის მოპოვების უდიდესი შანსია. მართლაც, ან ამქვეყნიური ცხოვრებით სამოთხეს დავიმსახურებთ, ან დავკარგავთ. ამქვეყნად ჩადენილი არც ერთი ნამოქმედარი ტყუილად არ ჩაივლის. ამქვეყნად გაკეთებული ყოველი ქმედების სანაცვლოს საიქიოში აუცილებლად მივიღებთ. ამქვეყნად თუ სიკეთეს ვიქმთ, საიქიოში გაცილებით მეტ სანაცვლოს მივიღებთ. უზენაესი ალლაჰი სიკეთის სანაცვლოდ დაგვაჯილდოვებს, იქ ასევე ბოროტების სასჯელსაც აუცილებლად მივიღებთ.

**უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:**

რომელმაც გააჩინა სიკვდილი და სიცოცხლე, რათა გამოეცადეთ თქვენში, რომელი უფრო უკეთესია საქმით.

*(სურა მულქი, აიათი 2)*

**უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:**

ვინც წარსდგება კეთილი საქმით, იმას ათი იმდენი; და ვინც ავი საქმით წარსდგება, იმას მხოლოდ იმითვე მიეზღვება. და ისინი არ დაიჩაგრებიან .

*(სურა ენღამი, აიათი 160)*

# მწვანე ტანსაცმელი

როდესაც გზაში ერთმანეთს შევხვდით, ეზნის ხმა გაისმა.

-წამოდი ჩემთან წამოდი მეჩეთში, ხომ იცი, დღეს ჯუმა დღეა.

ადრეც შევთავაზე, რომ მეჩეთში წამოსულიყო. მან მიპასუხა,

-ხომ იცი, მე მეჩეთში არ დავდივარ.

-კი ვიცი, მაგრამ მაინტერესებს მეჩეთში რატომ არ დადიხარ?

- რა ვიცი, აბა. არ გამომდის და რა ვქნა-მიპასუხა მან. ვფიქრობ გარშემომყოფების ზეგავლენის გამო. თან იმისიც მეში-



ნია, გაუთოებული შარვალი არ გამიფუჭდეს ან მუხლებზე არ გამეცვითოს.

გამეღიმა და ვკითხე:

- ალბათ, მეხუმრებით. აბა, სხვანარიად როგორ შეიძლება, ადამიანი ამ მიზეზის გამო მეჩეთში არ წავიდეს.

-ამას სრული სერიოზულობით გეუბნები. იცი, რომ ჩაცმულობას ძალიან დიდ ყურადღებას ვაქცევ და განსაკუთრებით მწვანე ფერის ტანსაცმელი მომწონს.

მართლაც ასე იყო. ის ყოველთვის მწვანე ფერის ტანსაცმელს და განსაკუთრებულად გაუთოებულს იცვამდა.

- კარგი გასაგებია, მაგრამ სიცოცხლეში მეჩეთში საერთოდ არ ყოფილხარ?

-ბავშვობაში ბაბუასთან ერთად რამდენჯერმე ვიყავი. მაგრამ ამიერიდან აღარ მგონია წავიდე.

მისმა ასეთმა პასუხმა ძალიან განმაცვიფრა. ამ თემაზე საუბრის წამოწყებამ დიდი სინანული მომგვარა. შემდეგ ერთმანეთს ხელი ჩამოვართვით და გავშორდით. ამ საუბრიდან რამდენიმე თვის შემდეგ გავიგე, რომ ის პიროვნება მეჩეთში იყო მოსული. მაშინვე იქ წავედი და დავინახე, რომ მეჩეთის ესვენა. მას ზემოდან მწვანე ფერის საფარი ჰქონდა გადაფარებული. ნელი ნაბიჯით მიუვახლოვდი და ჩავჩურჩულე.

-აბა არ უნდა მოსულიყავი მეჩეთში?!

ხმა არ ამოუღია. ვინაიდან ის უკვე მიცვალებულის განსასვენებელ ტახტზე იწვა და არაფერი ესმოდა.

ჯუნეიდ სუავი

# სიკვდილი - ამქვეყნიურ სიტკბოებათაგან განშორების დრო

ამქვეყნად ყოველ ადამიანს განსაზღვრული დროით სიცოცხლე აქვს ბოძებული. სიკვდილის შემდეგ დედამიწაზე არსებობის დრო ამოიწურება და სულ სხვა სამყაროში გადავსახლდებით. ამქვეყნიური ცხოვრების დასასრული საიქიო ცხოვრების დასაწყისია.

მნიშვნელოვანია გავიაზროთ, რომ ჩვენთვის სიცოცხლის მსგავსად, სიკვდილიც ძვირფასი წყალობაა. განსაკუთრებით დიდი მოწყალებაა იმათთვის, ვისაც უკურნებელი სენი შეჰყრია, ან მოხუცებულობის გამო, ულონოდ დავარდნილა. მაგალითად: წარმოვიდგინოთ ასეთი შემთხვევა: ბაბუას ბაბუა და მისი ბაბუა რომ ცოცხლები ყოფილიყვნენ, ვინ ვის მიაქცევდა ყურადღებას? თითოეული მათგანი საწყალი და უაღრესად რთული ცხოვრებით იცხოვრებდნენ. თუკი მათ განადგურებულ მდგომარეობაში ვნახავდით, რა თქმა უნდა, ვიფიქრებდით, რომ სიკვდილი მათთვის საოცრად დიდი მოწყალება იქნებოდა. ასევე იმაზეც ვიფიქრებდით, რომ ეს ცხოვრება შეუბრალებელი და სასტიკია. მაშ ასე, სიკვდილის კი არ უნდა შეგვეშინდეს, არამედ ამ ქვეყანაზე კეთილი საქმეების გაუკეთებლობისთვის უნდა ვწუხდეთ. ამასთან ერთად, არ უნდა დავივიწყოთ, რომ სიკვდილს შიში ვერ დააბრკოლებს. უნდა გვახსოვდეს, რომ იმქვეყნიური ცხოვრების უარყოფა არა საიქიოში წასვლაში, არამედ სამოთხეში შესვლაში შეგვიშლის ხელს.



ჩვენთვის დაბადება და სიკვდილი ერთიდა იგივეა. ადამიანი დედის საშვილოსნოს ტოვებს და დედამიწას ევლინება. ხოლო დედამიწიდან საიქიოს მიემგზავრება. ადამიანები ამქვეყნად თვალებს დახუჭავენ და საიქიოში ახელენ. როგორც ჩვენი ამქვეყნად მოვლენა უზენაესი ალლაჰის ნება იყო, ასევე ჩვენი საიქიოში გადასახლებაც მისივე ნებით ხდება.

სიკვდილი ძილს ჰგავს. გამომდინარე აქედან, ძილი სიკვდილის უმცროსი ძმის მსგავსია. ადამიანი, რომელიც სიკვდილის ძილს მიეცემა,ახალ ცხოვრებაში გაახელს თვალს.

სიკვდილი არ არის არარსებობაში ჩაძირვა. ის ახალი არსებობის დასაწყისია, ერთი ცხოვრებიდან მეორე ცხოვრებაში გადასახლებაა. გარდაცვალების შემთხვევაში ვშორდებით იმ ცხოვრებას, რომელშიც განსაზღრული დროით გამოსაცდელად ვართ მოვლენილი. უნდა აღინიშნოს ისიც, რომ საფლავი ახალი ცხოვრებისკენ გახსნილი პირველი კარია.

**უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:**

„ყოველი სული სიკვდილს იგემებს, მერე კი ჩვენთან იქნებით მობრუნებულნი!“

*(სურა ანქებუთი, აიათი 57)*

**უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:**

„სადაც არ უნდა იყოთ, სიკვდილი მოგწვდებათ თქვენ, თუნდაც რომ იყოთ მტკიცე კოშკებში.“

*(სურა ნისა, აიათი 78)*



# შემოდგომაზე დამდგარი სიკვდილი

შემოდგომაა... ჯერ ერთი ფოთოლი ჩამოვარდა ხიდან, მას მეორე, მესამე მოჰყვა და... ასე დაიწყო ფოთოლცვენა... ასე გასცვივდა ხეებს ფოთლები... როცა ფოთოლცვენა დამთავრდა, ზოგი მიწის ქვეშ ჩაიმარხა, ზოგი წყალში ჩავარდა და გაქრა... ადამიანებიც, ფოთლების მსგავსად, მოდიან ამ ქვეყანაზე, ცხოვრობენ, ლაღობენ და შემდეგ ისინიც მიდიან ამა ქვეყნიდან...

შემოდგომაზე ვარდები დაჭკნება, ჩიტები ჟღურტულს შეწყვეტენ, პეპლები სადღაც გადაიკარგებიან, ტყეები გაშიშვლდება და სასაფლაოს დაემსგავსება... იქ, სადაც ადრე სიცოცხლე ლაღობდა და ყველა გაჩენილი ბედნიერი იყო, მაშ, რატომ მიდიან?... იმიტომ, რომ ისინი იძულებულნი არიან, იმიტომ, რომ არც ამ ქვეყნად მოსვლაა მითი ნება და არც დარჩენა. ეს მხოლოდ უზენაესი ღვთის ნებაა, უზენაესია ის ერთადერთი, რომელიც იხმობს ყველა სულდგმულს ამქვეყნად და შემდეგ აცილებს ამა ქვეყნიდან, მას მოჰყავს ამ ქვეყნად სიცოცხლე სილამაზით და მანვე ახვევს შემოდგომაზე თეთრ სუდარაში...

უმით შიმშექ

# საფლავი — გზა სააქაოდან საიქიოსკენ

საფლავი—სიკვდილის შემდეგ ახალი ცხოვრების დაწყების პირველი გაჩერება. ცხოვრებას, რომელიც ჩვენ უნდა გავიაროთ სიკვდილიდან გაცოცხლებამდე, უწოდებენ ცხოვრებას საფლავში. ყველა (ჩვენთაგანმა) ადამიანმა ეს გზა აუცილებლად უნდა გაიაროს. არსებითი მნიშვნელობა არა აქვს, დაიმარხა თუ არა ადამიანი მიწაში. საფლავში ცხოვრებას კიდევ უწოდებენ ბარზახს, ეს ნიშნავს გარდამავალ სამყაროს, რომელიც ეწინააღმდეგება მიწიერ სიცოცხლეში დაბრუნებას.

საფლავში ადამიანებს მოეპყრობიან მიწიერ (ამქვეყნიურ) ცხოვრებაში ჩადენილი (გაკეთებული) საქმეების (მიხედვით) შესაბამისად. გარდაცვლილ ადამიანთან მოვა ორი ანგელოზი, რომლებსაც ჰქვიათ მუნქერი და ნექირი და დაუსვამენ შემდეგ კითხვებს: **„ვინ არის შენი ღმერთი? ვინ არის შენი მოციქული? რომელია შენი სარწმუნოება?** ვინც ამქვეყნად ღმერთის გზით იარა, გააკეთა კეთილი საქმეები, მათ ექნებათ ამ კითხვების პასუხი და მათთვის გაიხსნება სამოთხის ფანჯრები (კარები). საფლავის კედლები გაიწევს ,საფლავი გაუფართოვდებათ ამქვეყნიურ ცხოვრებაში ჩადენილი (გაკეთებული) საქმეების (მიხედვით) შესაბამისად.

ურწმუნოები, კერპთაყვანისმცემლები ფარისევლები -ვერ უპასუხებენ ამ კითხვებს (არ ექნებათ პასუხები). მათთვის კი გაიხსნება ჯოჯოხთის კარები, საფლავის კედლები შევიწროვდება. ურწმუნოების სულები საშინელ წვალებაში იქნებიან. ხოლო მორწმუნეთა სულები მიეცემიან წყალობას და ექნებათ სამარადისო ბედნიერი ცხოვრება.

ძვირფასი შუამავალი ბრძანებს:

საფლავი — პირველი გაჩერებაა ახირეთის გზაზე. ვინც ადვილად გაივლის ამ გაჩერებას, დანარჩენი გაჩერებების გავლაც ადვილი იქნება მისთვის.მაგრამ თუ ვერ გაივლის, დანარჩენის გავლაც ძალიან გაუჭირდებათ.

*(ტირმიზი, ზუხდ 5)*



### ახირეთისთვის მზად ვართ?

მზად რომ ვიყოთ ახირეთისათის, ძალიან ყურადღებიანი უნდა ვიყოთ ამქვეყნიურ ცხოვრებაში. საუკეთესოდ,სამაგალითოდ გამოვიყენოთ ჩვენთვის ბოძებული სიცოცხლე. უნდა გვახსოვდეს ერთადერთი სიმდიდრე ამქვეყნიურ ცხოვრებაში არის სიცოცხლე. ყველაფერი შეიძლება ვიყიდოთ, დროს ვერ ვიყიდით. ამქვეყნიური განსაზღვრული სიცოცხლის შემდეგ გადავალთ ახირეთში ჩვენი გაკეთებული კეთილი საქმეებით და ჩადენილი ცოდვებით. ჩვენი მთავარი მიზანია, მოვკდეთ იმანით (რწმენით). ამას ითხოვს ჩვენგან ალლაჰი,რომელიც ბრძანებს: „ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ჭეშმარიტი ღვთისმოშიშებით გეშინოდეთ ალლაჰისა, და ისე არ ჩააბაროთ სული, მუსლიმად არ აღესრულოთ.“ *(სურა ალი იმრან 3-102).*

ამიტომ ჩვენ უნდა ვიცხოვროთ ისე, რომ ბოლო ამოსუნთქვამდე ვიყოთ მორწმუნენი.

ძვირფასი შუამავალი ბრძანებს:

„თქვენ მოკვდებით ისე, როგორც იცხოვრეთ. როგორც მოკვდებით, იმსახით წარსდგებით ალლაჰის წინაშე.“

*(ფაიზულ-ქადირ, 5-663)*

ძვირფასი შუამავალი ბრძანებს:

„ჭკკვიანია ის ადამიანი, რომელიც გათვითცნობიერებულია, და ემზადება სიკვდილის შემდეგ სიცოცხლისთვის“

*(თირმიზი, ყიამეთი, 25)*

ძვირფასი შუამავალი ბრძანებს:

„სამარე—ეს ან სამოთხის ერთერთი ბაღთაგანია ან ჯოჯოხეთის ერთერთი ქვესკნელთაგანი“

*(თირმიზი, ყიამეთი, 26)*



# კოშმარი

ბავშვობიდან მოყოლებული ვიწრო ადგილები არ მომწონდა, მეზიზღებოდა და უფრო მეტიც, ყოველთვის ვცდილობდი, ასეთი ადგილებიდან შორს ვყოფილიყავი. როცა გავიზარდე, მივხვდი, რომ ეს თვისება უკვე დაავადებად მქონდა ჩამოყალიბებული, მიუხედავად უამრავი ძალიხმევისა, ამ მტანჯველი სენისგან ვერა და ვერ განვთავისუფლდი, თუმცა ვიცოდი, ბოლოს მაინც იმ ვიწრო ადგილას უნდა მოვხვედრილიყავი. მათ კარგად გამახვიეს და გრძელ კუბოში ჩამსვეს. ჩემს ირგვლივ მოსიარულე ხალხის ხმა კარგად მესმოდა და მიუხედავად იმისა, რომ თვალები დახუჭული მქონდა, რაღაცნაირად მათ მაინც ვხედავდი.

- საცოდავი, მეტისმეტად ახალგაზრდა ასაკში გარდაიცვალა, მას ხომ ჯერ ძალიან ბევრი საქმე ჰქონდა გასაკეთებელი-ალმოხდა ვიღაცას.

მართლაც, უამრავი საქმე ნახევრად გაკეთებული დარჩა. მაგალითად, ჩემი შვილისთვის კარგი სამსახური უნდა მენახა, ავტომანქანისა და ტელევიზორის განვადებები არ მქონდა დამთავრებული. დიდი კომპანიის ჩამოყალიბება და მეგობრების დასაქმება ოცნებად მქონდა ქცეული, უფრო მეტიც, ზამთარი ძალიან ახლოს იყო და მე კი შეშისა და საწვავის პრობლემა არ მქონდა მოგვარებული. სახლში წვეთი რომ არ ჩამოსულიყო, არც სახურავი მქონდა შეკეთებული. მაშინ, როცა ნახევრად დარჩენილ საქმეებზე ღრმად ვიყავი ჩაფიქრებული ყურთან ახლოს გაჟღერებულ სიტყვაზე უცებ შევკრთი. ხმა ისეთი ეფექტური იყო, რომ თითქოს ტვინში მიკროფონით ჩამძახეს.

- უკვე წავიდა, უკვე დამთავრდა!

ჩემით ჩავილაპარაკე: ნეტავ, არ დამთავრებულიყო! არ ვიცი ეს უბედურება საიდან დამატყდა თავს, მე ხომ ავტომანქანას კარგად ვმართავდი?!

იმ მომენტში, როდესაც ვცდილობდი გამეხსენებინა, თუ რაში იყო საქმე, შევამჩნიე, მეგობრები თავს დამტრიალებდნენ და ცდილობდნენ კუბოს სახურავი დაეჭედათ. მათთვის მინდოდა ხელი შემეშალა, მინდოდა მთელი ხმით მეყვირა და ხელფეხი გამეხსნა, მაგრამ განძრევისა და სიტყვის თქმის ძალა აღარ შემრჩენოდა. ცოტა ხნის შემდეგ საშინელ სიბნელეში აღმოვჩნდი და თვალები კუბოს ფიცრების ჭუჭრუტანიდან შემოსულ სინათლეს მივაპყარ. სასოწარკვეთილი ხმით, ხმამაღლა ვიკივლე ვაიმე ღმერთო!! რა ბედი მეწევა მე? შიშისგან ველარაფერზე ვფიქრობდი. ამასობაში შემოიდვეს მხრებზე კუბო და რწევა-რწევით საფლავისკენ გამაქანეს. ეტყობოდა, გარეთ წვიმა იყო, რაგდან კუბოზე დაცემული წვეთების წკაპაწკუპი ისმოდა. ალბათ ჯანაზის, განსასვენებელის სალოცავად მეჩეთში მივყავდი. მეჩეთი! - გავიფიქრე



და გამახსენდა: მიუხედავად იმისა, რომ ის ჩემს საცხოვრებელ სახლთან ძალიან ახლოს იყო და ყოველდღე ხუთჯერ ეზ-ნის ხმა მესმოდა, ვერა და ვერ გამოვნახე დრო, ნამაზზე წავსულიყავი. თუმცა ყო-ველთვის ვამბობდი, რომ როცა ორმოც-დაათი წლის გავხდებოდი, ისე როგორც ყველა ხანში შესულს ახასიათებს, ამ ცუდ ჩვევას დავძლევდი და მეჩეთში სიარულს დავიწყებდი.

ახ, ეს უბედური შემთხვევა რომ არ და-მტყდომოდა თავს! მომავალში რა კარგი ადამიანი ვიქნებოდი! ის ხმა, რომელიც ცოტა ხნის წინ შემომესმა ისევ განმეორ-და, მაგრამ არ ვიცი საიდან.

„წავიდა უკვე, დამთავრდა. დასრულდა ყველაფერი!"

ამასობაში განსასვენებელი ნამაზიც შესრულდა და ისევ მხრებზე ამიტაცეს. როდესაც ჩვენი უბნის თავშეყრის ადგი-ლას ჩამატარეს, ამხანაგების მხიარული სიცილი შემომესმა, მე მათთან ერთად ხში-რად ვერთობოდი და ყომარს ვთამაშობდი. ვიფიქრე, ამათ ალბათ არც კი გაუგიათ ჩემი სიკვდილის ამბავი მეთქი. მალე მათი სიცილის ხმაც მიწყდა. ამ დროს ვიგრძენი, კუბოს შექანება და გავიგე, რომ საფლა-ვისკენ მიმავალ გზის აღმართს შევუდე-ქით. ამ დროს ისიც შევამჩნიე, რომ კოკის-პირული წვიმის შედეგად კუბოს ფიცრებს შორის შემოპარულმა წვეთებმა ადგილ-ადგილ სუდარა დამისველა. მიუხედა-ვად ყველაფრისა, გარეთ საუბარს ყური დავუგდე. მეგობრების ნაწილი ბაზარში მყიდველის ნაკლებობას უჩიოდა, ზოგი კი ეროვნული ნაკრების ბოლო მატჩს აქებდა. კუბოსათან ახლომდგომმა მეორეს ყურში გადასჩურჩულა:

-გარდაცვლილის უკუღმართობა სიკვ-დილის დღიდან ჩანს. კოკისპირულმა წვი-მამ მშრალი ადგილი არ დაგვიტოვა, ჩემო მეგობარო!

ალბათ შეცდომით მომესმა. ეს სი-ტყვები მე არ უნდა მეკუთვნოდეს. ესენი ხომ ჩემი მეგობრები იყვნენ, რომლების გამოც ბევრი ღამე თეთრად მითენებია. ეს გზაც მალე დამთავრდა და კუბო ძირს დაუშვეს. ამ დროს კუბოს თავი ახადეს და უსულო გვამი-ხელებით ფრთხილად წვიმის წყლის გუბურიან ორმოში მოათა-ვსეს. სამყოფელი ადგილი თავიდან ბო-ლომდე დავათვალიერე. ვაიმე, ღმერთო! ეს ხომ საფლავია? აქამდე რატომ არასო-დეს მიფიქრია,რატომ არ ვიფიქრე რომ მომიწევდა მოსვლა? მე კივილით ხმას ვე-რავის ვაწვდენ, ზემოდან კი ჩემი ახლო მეგობრები ერთმანეთს მიწის დაყრაში ეჯიბრებიან. მე სრულ სიბნელეში აღმო-ვჩნდი და უიმედოდ დავიწყე გულმხურვა-ლე ვედრება.

ო, დიდო ღმერთო! ნუთუ აღარ მო-მეცემა ერთი შანსი მაინც, გავხდე ისეთი ღვთისმსახური, როგორიც შენ გნებავს და საფლავი სამოთხის ბაღად გადამექცეს?!

იგივე ხმა ამჯერად უფრო ომახიანად შემომესმა

-წავიდა, დამთავრდა, უკვე ყველაფე-რი დასრულდა.

საფლავი ჩემს ზემოდან ფიცრებით იყო დაფარული, ფიცრებზე ჩამოყრილი მიწის ხმა ძლიერ ჭექა-ქუხილს მაგონებდა, რო-მელიც მთელი არსებით შემძაგდა. უკანას-კნელი ძალა მოვიკრიბე, მთელი მონდო-მებით ვცადე ადგილიდან წამოდგომა და თვალები გავახილე. ვხედავ ოთახში მშვი-დად, თბილ საწოლში ვწევვარ, მაგრამ სა-შინელ კოშმარს ვხედავ. გვერდით ბინაში მცხოვრები მეგობარი და მეზობელი ექიმი ჩემს გამოფხიზლებას ცდილობენ.

დასრულდა, უკვე დასრულდა-ყვირო-და და იმეორებდა ის: ნახე დასრულდა, ყველაფერი კარგად არის, აღარაფერია დარჩენილი.

საწოლიდან ნელა წამოვდექი, ოფლში გაწუწული ვიყავი, ისე მსუბუქად ვიგრძენ თავი, თითქოს წოლაში ოცი კილო დამე-კლო. გარეთ კოკისპირულად წვიმდა, ჭე-ქა-ქუხილი მთელ კორპუსს აზანზარებდა. გარშემომყოფები გაოცებული შემცქერო-დნენ, მე კი ვცდილობ გონს მოსვლას და მხურვალედ ვემადლიერებოდი უზენაეს ალლაჰს:

ო, ჩემო გამჩენო! გულწრფელი მად-ლობა შენ! როგორი იქნებოდა ჩემი ხვე-დრი საიქიოს, რომ არ მოგეცა კიდევ ერთი შანსი, გამოვსწორებულიყავი და შენი სა-ყვარელი ღვთისმსახური გავმხდარიყავი.

ჯუნეიდ სუავი

# საიქიოს ჭეშმარიტი და მარადიული ცხოვრება. ახირეთი

სიტყვა „ახირეთი", რომელიც ყველაფრის დასასრულს ნიშნავს, მეორენაირად სიცოცხლის შემდგომ ცხოვრებასაც უწოდებენ. საიქიოს დაჯერება, იმ რწმენის ბურჯთაგან ერთ-ერთია, რომელიც წმინდა ყურანში უზენაესი ალლაჰის აღიარებასთან ერთად საკმაოდ ხშირად მეორდება. ის, ვინც სიკვდილის შემდეგ გაცოცხლებას, განკითხვისათვის უზენაესი ალლაჰის წინაშე წარდგომას, სამოთხესა და ჯოჯოხეთს უარყოფს; ცხადია, რომ მას საიქიოსი არ სჯერა, ის სარწმუნოებიდან გამოვა და ურწმუნო გახდება. საიქიოსთან დაკავშირებული მოვლენები მომავალში განსახორციელებელი საკითხებია. ამ ყველაფერს გრძნობათა ორგანოების საშუალებით ვერ გავათვითცნობიერებთ. მას ვერანაირი ცდებით ვერ ავხსნით. საიქიო ცხოვრებასთან დაკავშირებული ცნებების წყარო მხოლოდ წმიდა ყურანი და უკეთილშობილესი მუჰამმედ შუამავლის ჰადისებია. ჩვენი ვალია მხოლოდ დარწმუნება. არასოდეს უნდა დავივიწყოთ, რომ უზენაესი გამჩენის მიერ ბოძებული ეს ჭეშმარიტება აუცილებლდ დავიჯეროთ და გვწამდეს, რომ ერთ დღეს ამქვეყნად ნამოქმედარზე პასუხის გაცემა მოგვიწევს.

> **სამყაროს ცხოვრება და წესრიგი დასრულდება**

ისევე, როგორც ყველა ცოცხალ არსებას ამქვეყნად სიცოცხლე გარკვეული დროით აქვს მინიჭებული, დედამიწასაც, სადაც ჩვენ ვცხოვრობთ, თავისი დრო განსაზღვრული აქვს. ერთ დღეს მისი დასასრულის დროც დადგება. ცოცხალი არსებები, რომელთა სიცოცხლის დროც ამოიწურება, —კვდებიან. ხოლო, როდესაც დედამიწის დასასრულის დრო დადგება, ყიამეთიც დადგება.

## ქვეყნიერების დასასრული

ყიამეთის დადგომას სამყაროში არსებული სიცოცხლისა და წესრიგის დასრულება მოყვება. წმინდა ისრაფილ ანგელოზი, რომელიც ოთხ მთავარანგელოზთაგან ერთ-ერთია, ბუკად წოდებულ ხელსაწყოს, ჩაბერავს და ყიამეთიც დაიწყება. ეს ბუკში პირველი ჩაბერვა იქნება. ყიამეთის დადგომასთან ერთად დედამიწაზე არსებული ყველა ცოცხალი მოკვდება და ცისა და დედამიწის ჰარმონია მოიშლება, მზე ჩა-



**უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:**

როცა ცა გაიპობა! და როცა ვარსკვლავები აირევ-დაირევა! და როცა ზღვები გადაივსება და გადმოიღვრება! და როცა საფლავები ამოტრიალდება! მაშინ შეიტყობს (ყველა) სული, რა წაიმძღვარა და რა გადადო!

*(სურა ინფიტარი, აიათი 1-5)*

ქრება, ვარსკვლავები დაცვივდება, ზღვები ადუღდება, მთები ერთმანეთს შეეჯახება. იმ დღეს ყველაფერი აირ-დაირევა და მთელ სამყაროში წესრიგი დაირღვევა.

აღსანიშნავია, რომ უზენაესი ალლაჰის გარდა, არავინ უწყის, თუ როდის დადგება ყიამეთი. ეს საკითხი განმარტებულია როგორც ყურანში, ასევე წმინდა შუამავლის სიტყვებითაც. უკეთილშობილესი შუამავალი მხოლოდ და მხოლოდ ყიამეთის მოახლოებასთან დაკავშირებულ ზოგიერთ საკითხზე ამახვილებდა ყურადღებას. თუმცა, ჩვენთვის ნაკლებად მნიშვნელოვანია, თუ როდის დადგება ყიამეთის დღე, ჩვენთვის უფრო ყურადსაღებია ის გარემოება, ვართ თუ არა სათანადოდ მომზადებული სიკვდილით დაწყებული საიქიო ცხოვრებისათვის.

**ადამიანებიმიწაშიდათესილიმარცვლის მსგავსად ხელახლა გავცოცხლდებით.**

,,ამენთუს" ვედრებაში გამოხატული სიტყვები: „ველ ბელსუ ბელდელ მევთი ჰაყყუნ"სიკვდილის შემდეგ გაცოცხლებას და საიქიოს დაჯერებას ნიშნავს. ყიამეთის დადგომიდან გარკვეული დროის შემდეგ, უზენაესი ალლაჰის მიერ ნებადართულ დროს მთავარანგელოზი ისრაფილი ბუკს ხელახლა ჩაბერავს, რის შემდეგაც სამყაროს გაჩენიდან დასასრულამდე დედამიწაზე მოსული ყველა სხეული ხელახლა გაცოცხლდება.

რა ბედი გვეწევა გარდაცვალების შემდეგ? შესაძლებელია ხელახლა გაცოცხლება? მსგავსი შეკითხვები ადამიანს გონებაში ხშირად უტრიალებს. თუმცა ხეები, რომლებსაც შემოდგომაზე ფოთლები დასცვივდება და სიმწვანეს დაკარგავს, გაზაფხულზე ხელახლა ახალ სიმწვანეს დაიბრუნებს, თესლის მარცვლები, რომლებიც შემოდგომიდან დაფლულია, ახალ სიცოცხლეს იძენს და ზრდას იწყებს. მიწაში მოხვედრილი სათესლე მარცვლები ცოცხალ და ბუმბერაზ ხეებად გვიბრუნდება. ჩვენს სხეულში ყოველდღე ათასობით უჯრედი კვდება და მათ ადგილს ახალი უჯრედები იკავებს. თუკი საკუთარ სხეულსა და სამყაროს ყურადღებით დავაკვირდებით ან გამოვიკვლევთ, ხელახლა გაცოცხლების უამრავ მაგალითს აღმოვაჩენთ.

უზენაეს ალლაჰს ყველაფერზე შესწევს ძალა. და მას როგორც გაჩენა, გაცოცხლება, ასევე მოკვდინებაც შეუძლია. ამ სინამდვილეს ის წმინდა ყურანში აიათებით, საუკეთესო მაგალითებით გვიხსნის. ცხოვრების ყოველ წამს ხელახალი გაცოცხლების მოწმენი ვხდებით.

## ხელახლად გაცოცხლება

**„ჰეი, ხალხო! თუ ეჭვი გეპარებათ აღდგომის თაობაზე, უეჭველად, ჩვენ ხომ გაგაჩინეთ მიწისგან, შემდეგ წვეთისგან, შემდეგ სისხლის კოლტისგან, ხორცისგან ჩამოუყალიბებელი თუ ჩამოყალიბებულისგან. რათა განვმარტოთ თქვენთვის (ჭეშმარიტება): ჩვენ ვათავსებთ საშვილოსნოში იმას, რასაც ვინებებთ, დათქმულ ვადამდე. მერე გამოგვყავხართ იქიდან ჩვილებად, რომ მიაღწიოთ მოწიფულ ასაკს. ზოგი თქვენგანი კვდება, ზოგი კი ღრმა სიბერეს აღწევს და ავიწყდება ყველაფერი ის, რაც იცოდა. შენ ხედავ უსიცოცხლო მიწას. მაგრამ საკმარისია ჩვენ მასზე ზეგარდმოვავლინოთ წყალი, რომ ამოძრავდეს, გაფუვდეს და აღმოაცენოს ყოველგვარი მშვენიერი მცენარე!**

**ეს იმიტომ, რომ უეჭველად, ჭეშმარიტებაა იგი ალლაჰის; და რომ იგი აცოცხლებს მკვდრებს და რომ იგია ყოვლისშემძლე!**

**იმიტომ, რომ ჟამი, რომელიც ეჭვს არ ბადებს, აუცილებლად დადგება და რომ ალლაჰი აღადგენს მათ, ვინც სამარეშია!**
*(სურა ,,ჰაჯი", აიათები 5-7)*

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

**„განიზრახა ჩვენთვის იგავის მოტანა, დაივიწყა თავის გაჩენა. თქვა: „ვინ გააცოცხლებს ძვლებს, რომელიც გაიხრწნა?" უთხარი: „გააცოცხლებს მას, რომელმაც გააჩინა თავდაპირველად, რამეთუ იგი ყველა გაჩენილს უწყის."**

*(სურა იასინი, აიათი 78-79)*

# გაზაფხული და გაცოცხლება

დედამიწაზე სიცოცხლის არანაირი ნიშანწყალი აღარ არის დარჩენილი. აქ არსებული უკანასკნელი სიცოცხლე რამდენიმე თვის წინ მიწას შეუერთდა, ხეებიდან ჩამოცვენილი ფოთლების კვალიც კი გამქრალა. გარშემო მხოლოდ შიშველი ხეები დგას, მათ სიცოცხლის არანაირი ნიშანი არ შერჩენია.

შემდეგ ახალი სიცოცხლის, ბუნების გამოცოცხლების ამბავი ვრცელდება დედამიწაზე. ცა ამ ამბით გაიხარებს და ყველას პასუხს გასცემს. ამ სასიხარულო ცნობით მზე გაიღიმებს და დედამიწა ნელა-ნელა თეთრი საბნისგან გათავისუფლდება.

წინაპრები ისე წავიდნენ, რომ ამქვეყნად კვალიც არ დაუტოვებიათ. ვერც იმას გაიგებ, ახლანდელები საიდან მოვიდნენ. ისინი თითქოს სრულიად არაფრიდან და არარაობისგან გაჩდნენ. შეხედე და დაინახე აბა, უზენაესი ალლაჰი თავისი მოწყალებით როგორ აცოცხლებს მკვდრებს.

მიცვალებულთა ჩონჩხები ნელა-ნელა გამოცოცხლდნენ. მათი სახით ახალმა სიცოცხლემ ახლად იჩინა თავი, ხეები დაიკვირტა, აყვავდა და მალე მწვანე ფოთლებით შემოსა ტოტები ნაირ-ნაირმა ნაყოფით დაიხუნძლა. ნაირ-ნაირ ნაყოფებმა თითოეული მათგანი თავის ენაზე ემადლიერება მისთვის სიცოცხლის მბოძებელს. შეხედე, უზენაესი ალლაჰის უსაზღვრო წყალობას, როგორ აცოცხლებს მკვდრებს, როგორ ალამაზებს და ალაპარაკებს მათ.

ჭრელი პეპლებისთვის ყოველი ახალგაფურჩნილი ყვავილი სიყვარულის შეძახილია. თითოეული მათგანი ყოველდღე ასობით სტუმარს მასპინძლობს, ისინი მოსულ სტუმარს გამჩენის წყალობათა ხაზინიდან ტკბილი შარბათით უმასპინძლდებიან. პეპლები, იმ ყვავილებთან, ახალი სიცოცხლე მიაქვთ, რომლებმაც მათ კეთილად უმასპინძლეს. რათა შემდეგი გაცოცხლების დროს დედამიწამ ახალი ყვავილებით ხელახლა გაიღიმოს.

ეს ყვავილები და პეპლები შეიძლება ისევ მალე მოკვდნენ. მაგრამ არა უშავს, მათ ნაცვლად ახლები აღმოცენდებიან. ადრე წასულები თუ შემდეგში მოსულები, ანუ ყველა არსება, მათთვის სიცოცხლის მბოძებელს გაიგებენ და ყველა ერთხმად წამოიძახებენ: „ჩვენ წარმავალნი ვართ“. მათ აჩვენებენ, რომ მარადიული მხოლოდ უზენაესი ალლაჰია. ასე რომ დედამიწის ყოველ გაზაფხულზე ხელახლა გაცოცხლებასთან ერთად ყურანის ხმაც გამოიკვეთება.

მაშ, შეხედე ალლაჰის წყალობის ნიშანწყალს, თუ როგორ აცოცხლებს იგი მიწას, მას მერე რაც ის მოკვდა. უეჭველად, იგი გააცოცხლებს მკვდრებს და იგი ყოვლისშემძლეა! *(სურა „რუმი“, აიათი 50)*



## განკითხვის დღე

### განსჯისათვის უზენაესი ალლაჰის წინაშე ვიკრიბებით

როდესაც ხელახლა გავცოცხლე-დებით, საფლავებიდან წამოვდგებით და დედამიწაზე ნამოქმედარის აგან-სასჯელად უზენაესი ალლაჰის წინა-შე შევიკრიბებით, **,,ჰაშრის"** პროცესი დაიწყება. იმ ადგილს, სადაც **ანგარიშ-სწორებისთვის** უნდა შევიკრიბოთ მახ-შერი ეწოდება.

ამ დღეს უზენაესი ალლაჰის წინაშე, უკიდეგანო, ტრიალ ადგილას, მწველი სიცხის ქვეშ შევიკრიბებით და ლოდინს დავიწყებთ. უზენაესი გამჩენი ამ დღის შესახებ გვაუწყებს:

**და იმ დღეს ჩვენ ავამოძრავებთ მთებს და ნახავ შენ მიწას გაბრტყელე-ბულს. ჩვენ შევკრებთ მათ და არავის დავტოვებთ მათგან! და წარსდგებიან ისინი შენი ღმერთის წინაშე მწკრივე-ბად: „ვფიცავ, რომ თქვენ მოქცეულნი იქნებით ჩვენთან ისეთნი, როგორც გა-ჩინეთ თავდაპირველად. არა, თქვენ ჩათვალეთ, რომ ვერ აღვასრულებდით თქვენთვის აღთქმულს!** *(სურა ,,ქეჰფი", აიათი 47-48)*

მახშერის დღეს ყოველი ცოცხალი არსება საკუთარი სულის გადარჩე-ნის დარდით იქნება დაკავებული. ეს დღე განსაკუთრებით ადამიანებისთ-ვის იქნება რთული, ძალიან საშინელი, აუტანელი. ამ დღეს ყველაზე ახლობე-ლისთვის მისალმების, ან ვინმესთვის დახმარების შანსი არავის ექნება.

**34 იმ დღეს გაიქცევა ადამიანი ღვიძლი ძმისგან, დედისგან, მამისგან, მეუღლისგან და შვილებისგან! იმ დღეს ყოველ მათგანს თავისი საზრუნავი ექ-ნება! იმ დღეს ნათელმოფენილი სახენი იქნება, გაცინებული, მომღიმარი! იმ დღეს მტვერში გახვეული სახენი იქნება, მას სიბნელე გადაეკვრება! აი, უარმყო-ფელნი და გზასამცდარნი ეგენი!** *(სურა ,,აბესე", აიათი 34-42)*

### უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს:

**განკითხვის დღეს, როცა ჩრდილი არსად იქნება, უზენაესი ალლაჰი შვიდი ჯგუფის ადამიანებს თავის არშის (ჩრდილის) ქვეშ შეიფარებს:**

- სამართლიან სახელმწიფო ლიდერს,
- ახალგაზრდას, რომელიც უზენაეს ალლაჰზე მონა-მსახურებით, სუფთა ცხოვრებით გაიზრდება,
- იმ მუსლიმს, რომელსაც გული მეჩეთე-ბის სიყვარულით ექნება სავსე,
- ორ პიროვნებას, რომლებსაც ერთ-მანეთი უზენაესი გამჩენის გულისთვის უყვართ და აგრეთვე მისი სიყვარულის გამო რომ არ არიან დაშორებული.
- ვაჟკაცს, რომელსაც ლამაზი ან თანამ-დებობის მქონე ქალი მრუშობას შესთავა-ზებს და ის უპასუხებს: ,,მე მეშინია უზე-ნაესი ალლაჰის!"
- ადამიანს, რომელიც წყალობას იმდე-ნად ფარულად გასცემს, რომ მარჯვენა ხელით მიცემულს, მარცხენას არ აგები-ნებს.
- ადამიანს, რომელიც განმარტოებულ მდგომარეობაში უზენაესი ალლაჰის ხსე-ნებაზე ცრემლად იღვრება *(ბუჰარი, ეზა-ნი, 36)*

# უზენაესი ალლაჰისა და საიქიოს უარმყოფელი ადამიანი

იყო ორი მეგობარი. ერთ მათგანს ჯანმრთელი შვილები ჰყავდა ის კაცი ძალიან დიდ სიმდიდრესაც ფლობდა. მას ყურძნისა და ხურმის ორი დიდი ბაღ-ვენახი ჰქონდა. ყურძნისა და ხურმის მოსავალს კარგი პირი უჩანდა. ამ კაცის მამულში წყარო წყლებიც გამოედინებოდა, რომლითაც ის ყანებსა და ხილს რწყავდა.

მიიწურა ზაფხული და დადგა შემოდგომა. რთველი დაიწყო. ხურმის ხეები აქეთ-იქით ირხეოდა და მარგალიტებივით ბრწყინავდა. მდიდარმა კაცმა ერთ დღეს მეგობარს დაუძახა, უნდოდა თავისი ბაღ-ვენახები და ყანები ეჩვენებინა.



მდიდარი კაცი თავის მეგობარს საკუთარ ბაღ-ვენახებს ათვალიერებინებდა, დაწვრილებით უხსნიდა ხეხილის მოვლის მეთოდებს. მდიდარი თავისი სიმდიდრის ჩვენებით ძალიან კმაყოფილი იყო. ეს კაცი სიმდიდრეს ისე გაეტაცებინა, რომ მისთვის ყველაფრის მბოძები, უზენაესი ალლაჰი, სრულიად დავიწყებოდა. გონებაში მხოლოდ საკუთარი სიმდიდრე უტრიალებდა. დიდძალი სიმდიდრით გაამაყებულმა მეგობარს უთხრა:

- მე შენზე გაცილებით მეტი ქონება და სიმდიდრე გამაჩნია. ცოლ-შვილების მხრივაც მე შენზე წარმატებული ვარ.

შემდეგ ისინი მეორე ბაღში გადავიდნენ, დამწიფებული ხეხილი თვალისმომჭრელად იღიმებოდა. ამის შემხედვარე მდიდარი უფრო დიდი სიამაყით აივსო და შემდეგი სიტყვები წამოცდა:

- არა მგონია ეს შესანიშნავი ბაღები ოდესმე ჩაიძიროს, ან განადგურდეს. უკვე ყიამეთის დადგომისაც აღარ მჯერა. თუნდაც დადგეს ყიამეთი, მე ის არ მაშინებს, ვინაიდან ვფიქრობ, უზენაესი გამჩენი უკეთეს ბაღებს მიბოძებს. მე ხომ გავლენიანი და მდიდარი ადამიანი ვარ. ჩემი სიმდიდრიდან გამომდინარე, რა თქმა უნდა, ალლაჰმა მე უნდა მომცეს.

მეორე მეგობარი, რომელსაც გულწრფელად სჯეროდა უზენაესი ალლაჰისა და განკითხვის დღის, მდიდარი მეგობრის სიტყვებმა გააბრაზა და მას ასე მიმართა:

- მეგობარო, შენ უარყოფ უზენაეს გამჩენს, რომელმაც მიწიდან გაგაჩინა, დედის მუცელში ფორმა მოგცა და

ადამიანად ჩამოგაყალიბა? მინდა იცოდე, რომ მე უზენაესი ალლაჰის მთელი გულით მჯერა და მას არასოდეს გავუტოლებ რამეს ან ვინმეს. როდესაც შენს კუთვნილ ბაღ-ვენახებში უამრავი სახის ხეხილს ხედავ, იმის ნაცვლად, რომ ადიდო იგი, შენ პირიქით, გათამემებული და გაამაყებული უარყოფ მას. განა უკეთესი არ იქნებოდა, რომ ბაღ-ვენახებში შესვლის დროს გეთქვა: მაშაალლა! უზენაეს ალლაჰს რაოდენ ლამაზი და მშვენიერი გაუჩენია ყველაფერი! ის ნამდვილად ყოვლისშემძლე და მძლეთა-მძლეა. დიახ, მართალია, ამ დროისათვის მე სიმდიდრე ცოტა მაქვს, ასევე შვილებიც ცოტა მყავს, მაგრამ ურყევი იმედი მაქვს, რომ უზენაესი ალლაჰი შენს ბაღვენახებზე და სიმდიდრეზე უკეთესს მიბოძებს. თუკი შენ უზენაესი გამჩენის მიმართ უმადურობას ისევ გააგრძელებ, ის ყველაფერს წაგართმევს. მის მიერ მოვლინებული უბედურების შედეგად შენი ბაღ-ვენახი მიწასთან გასწორდება. ან კიდევ ეს მოჩუხჩუხე ნაკადულები გაქრება და ამ ლამაზ მდინარეებს ვერასოდეს იხილავ რასაც შედეგად ამ მშვენიერი ბაღებისა და ყანების სრული განადგურება მოჰყვება.

მეგობრების საუბრიდან არ გასულა დიდი დრო, რომ მორწმუნე პიროვნების ნათქვამი ახდა. სრულიად მოულოდნელად ბაღებში მოჩუხჩუხე მდინარეები დაშრა. ბაღები გახმა და უწყლობით ყანები განადგურდა. გვალვით გამოწვეულმა ზარალმა მშვენიერ ბაღ-ვენახებს და ნათესებს საბოლოოდ დაუსვა წერტილი. სიამაყეში ჩაფლულმა მდიდარმა, რომელმაც უზენაესი ალლაჰი დაივიწყა, ისევ მოისურვა თავისი ბაღ-ვენახების დათვალიერება. როდესაც მისი საამაყო ბაღები განადგურებული ნახა, გონება დაკარგა და საკუთარი თავის ცემა დაიწყო. ამდენი გაწეული ჯაფა წყალში ჩაეყარა, მთელი მისი სიმდიდრე ხელიდან უცებ გამოეცალა. მდიდარი ადამიანი, რომელიც უსაზღვრო სინანულმა შეიპყრო, რასაც ადრე ფიქრობდა და ლაპარაკობდა-ყველაფერს ნანობდა. ამჯერად მას გულიდან შემდეგი სიტყვები ამოსდიოდა:

— ნეტავ, უზენაესი გამჩენისთვის არავინ გამეტოლებინა. ნეტავ, მის მიერ ბოძებული წყალობების წინაშე უმადურობა არ გამომეჩინა. *(იხ. სურა „ქეჰფის", 32-44 აიათები)*



## დედამიწაზე ნამოქმედარის აღნუსხვის წიგნის მიღება

განკითხვის დღეს, დედამიწაზე შეკრებისას, ნამოქმედარის აღნუსხვის წიგნაკი გადმოგვეცემა. ამ წიგნში დედამიწაზე ნამოქმედარი ყველაფერი დაწვრილებითაა აღწერილი. **მწერალი ანგელოზების** მიერაა შევსებული. შიგნით, დიდი თუ პატარა ცოდვა თუ მადლი-ყველაფერი უკლებლივ იქნება აღნუსხული. ნამოქმედარი ცოდვებით სავსეს წიგნაკების მომღები ადამიანების განცვიფრებულ მდგომარეობას უზენაესი ალლაჰი წმინდა აიათით ასე განმარტავს:

**„დაიდება წიგნი და მაშინ ნახავ შენ ცოდვილთ, შეშინებულთ იმის გამო, რაც მასშია . და ამბობენ: „ვაი, ჩვენ! ეს რა წიგნია! მასში არ არის გამოტოვებული არც მცირე, არც დიდი , ყველაფერი აღნუსხულია!" და ჰპოვებენ მათ წინაშე, რაც ჰქმნეს და არავის მოექცევა შენი ღმერთი უსამართლოდ!"** *(სურა ,,ქეჰფი", აიათი 49)*

განკითხვის დღეს ნამოქმედართა წიგნაკის მარჯვენა ხელით აღება განუსაზღვრელი სიხარულის მომტანი, ხოლო მისი მარცხენა ხელით ან უკანა მხრით მიღება საიქიო სასჯელის მაუწყებელი. ისინი, ვინც დედამიწაზე ყოფნისას ნამოქმედართა წიგნაკს კეთილი და ლამაზი ქმედებებით ავსებდა, მას მარჯვენა ხელით მიიღებენ და სამოთხეს დაიმსახურებენ; ხოლო, ვინც ცუდ საქმეებს სჩადიოდნენ, სცოდავდნენ, მარცხენა ხელით, ან უკანა მხრიდან მიიღებენ და ჯოჯოხეთს იწვნევენ.

## ნამოქმედართა წიგნის გადაცემა

განკითხვის დღეს ნამოქმედართა წიგნაკში არსებულ ნამოქმედარს ვერავინ უარყოფს. ყველას თვალწინ დედამიწაზე ნამოქმედარი წარმოუდგება ნებისმიერი წვრილმანიც კი. ისინი აუცილებლად აღიარებენ თავიანთ წარმოთქმულს თუ ნამოქმედარს.

**და ყოველ ადამიანს ჩამოვკიდეთ ყელზე მისი ჩიტი და განკითხვის დღეს წარვუდგენთ მას წიგნს, რომელიც გადაშლილი დახვდება მას! წაიკითხე შენი წიგნი! დღეს ანგარიშგებად შენს წინააღმდეგ კმარა შენი სული!** *(სურა ,,ისრა", აიათი 13-14)*



**პასუხისგება დედამიწაზე ნამოქმედარის გამო**

თავშეყრის ადგილას, მწველი სიცხის ქვეშ, მოუთმენლობით, შიშითა და დიდი მღელვარებით განკითხვას დაველოდებით. ბოლოს, როგორც იქნება დადგება დრო, ნამოქმედართა წიგნაკებს გადმოგვცემენ და უზენაესი ალლაჰის წინაშე წარვსდგებით. იქ უზენაესი გამჩენის წინაშე თითოეული ადამიანი განიკითხება ცალკე. განკითხვა სრულწლოვანებიდან დაიწყება და სიკვდილის მომენტამდე ყველაფერზე პასუხს ვაგებთ.

უკეთილშობილესი შუამავალი გვაცნობებს, რომ ადამიანი განკითხვის დღეს სანამ ქვემოთ მოცემულ ხუთ კითხვას პასუხს არ გასცემს, ერთ ნაბიჯსაც ვერ გადადგამს წინ. გამომდინარე აქედან, ადამიანები განიკითხებიან:

საიქიოში ადამიანების განკითხვისას, არავითარ შემთხვევაში, არავის მიმართ იოტისოდენა უსამართლობას არც კი ექნება ადგილი. არავინ არავის წინაშე ვალში არ დარჩება. მჩაგვრელები და ჩაგრულები ერთმანეთს დაუპირისპირდებიან. მათი განკითხვა, ვინც დედამიწაზე ადამიანებს ბოროტად ექცეოდა, ან უსამართლოდ უსწორდებოდა, ძალიან რთული იქნება. ჩაგრულები თავიანთ კუთვნილს მიიღებენ. მჩაგვრელები ჩადენილი ბოროტების საზღაურად საკადრისი სასჯელით დაისჯებიან.

1. სად და როგორ გალია სიცოცხლე;
2. როგორ გაატარა ახალგაზრდული პერიოდი;
3. საიდან და როგორ მოიპოვა სიმდიდრე და ქონება;
4. სად დახარჯა მოგებული ქონება;
5. მოქმედებდა თუ არა ის შესწავლილი ცოდნის მიხედვით;

*(თირმიზი, ყიამეთი 1.)*

## ანგარიშსწორება და განკითხვა

ვიდრე განკითხვაზე წარგადგენდნენ, მანამ საკუთარი თავი თავად განიკითხეთ. მოემზადეთ უდიდესი განკითხვის დღისთვის. საიქიოში განკითხვისას მხოლოდ მათთვის იქნება ადვილი, ვინც დედამიწაზე ყოფნისას საკუთარ თავს განიკითხავდა.

(კეთილშობილი ომერი)

**ძვირფასი შუამავალი ბრძანებს:**

**უპირველესად, ადამიანს ნამაზის შესახებ დაკითხავენ**

*(თირმიზი, ყიამეთი, 25)*



**უზენაესი ალლაჰის სამართლიანობის სასწორზე ცოდვა მადლი იწონება**

თუ როგორია საიქიოში ცოდვა მადლის ასაწონი სასწორი, ეს მხოლოდ უზენაესმა ალლაჰმა იცის. მოკლედ რომ ვთქვათ, სასწორი ადამიანების განკითხვის შემდეგ ცოდვა-მადლის ასაწონი საზომია. ჩვენი ქმედებების აწონის შემდეგ, თუკი სიკეთეები მძიმე აღმოჩნდება, გადარჩენილთა რიგებში აღმოვჩნდებით, მაგრამ თუ ისე მოხდება, რომ ცოდვები გადაწონის, ეს იქნება ადამიანის ჭეშმარიტი განადგურების ტოლფასი. უზენაესი ალლაჰი ამ საკითხთან დაკავშირებით, წმინდა აიათში ბრძანებს:

**და ჩვენ განვაწესებთ სამართლის სასწორებს აღდგომის დღეს, მაშინ არავინ არ დაიჩაგრება. და მდოგვის მარცვლის ოდენაც რომ იყოს, მას მოვიტანთ. და საკმარისი ვართ ჩვენ ანგარიშმსწორებლებად!** (სურა ,,ენბია”, აიათი 47)

ამქვეყნად არანაირი სასწორი საიქიო სასწორის მსგავსი სათუთი და ზუსტი არ არის. დედამიწაზე თითოეული ადამიანის ნამოქმედარი ყოველი საქციელი, ისე როგორც სიკეთეები, ასევე ცუდი ქმედებები, საიქიო სასწორზე დაიდება და აიწონება. იქ დავინახავთ იმასაც, რომ წრფელი გულით განზრახული და გარკვეული მიზე-



## სასწორი

ზების გამო განუხორციელებელი ზრახვები მადლის მხარეს დაეწონება.

სასწორზე ასევე აიწონება უზენაესი ალლაჰის გახსენებისთვის ენით წარმოთქმული, სიტყვები: „ელჰამდულილლაჰ“, „სუბჰანალლაჰ“ და ასე შემდეგ. აიწონება აგრეთვე უზენაესი გამჩენის გზაზე დახარჯული ენერგია, ისლამის რელიგიის გავრცელების მიზნით გაწეული ყოველი შრომა და ჯაფა. უფრო მეტიც, სიკეთის გაკეთების მიზნით, ნებისმიერი მოგზაურობისას გაწეული დაღლილობაც კი უკლებლივ აიწონება. აგრეთვე, სასწორზე დაიდება და მადლის მხარეს დასძლევს, ადამიანებისთვის წრფელი გაღიმება, მეგობრისთვის მიწოდებული ტკბილეული, უფროსებისთვის გაწვდილი ერთი ჭიქა წყალი, კატის კნუტისთვის სიყვარულით გადაცემული პურის ნატეხი.

ვინ იცის, იქნებ, ჩვენ მიერ უბრალოდ ან უმნიშვნელოდ მიჩნეული მცირე სიკეთე სასწორის მადლის კუთხეს გადაწონის მიზეზი გახდება. გამომდინარე აქედან, სანამ ცოცხლები ვართ, ვეცადოთ ცხოვრებაში გავამრავლოთ ისეთი კეთილი ქმედებები, რომლებიც სასწორს სიკეთის მხარეს გადაწონის. ენით სულ ხშირად უნდა ვახსენოთ უზენაესი ალლაჰი, ბევრი ვევედროთ და ხშირად ნებსით თუ უნებლიედ ჩადენილი ცოდვების მიტევება ვთხოვოთ. არც ერთი სიკეთე მცირედ არ ჩავთვალოთ. ყოველთვის ვეცადოთ ვიმოქმედოთ ისე, რომ უზენაესი ალლაჰის კმაყოფილება დავიმსახუროთ.

სიკეთე ქმენი, ზღვაში ჩააგდე, თევზი თუ ვერ შენიშნავს, გამჩენი დაგიფასებთ!

**ბეწვის ხიდზე უნდა გავიაროთ, რომელიც ჯოჯოხეთის ზედაპირზეა გადებული.**

## ბეწვის ხიდი

ამ ხიდს ურწმუნოები და ცოდვილები ვერ გაივლიან,. მათ ფეხი დაუსხლტებათ და ჯოჯოხეთში გადაეშვებიან.



ბეწვის ხიდი ჯოჯოხეთის ზედაპირზეა გადებული, მასზე ყველა ადამიანმა უნდა გაიაროს. უნდა აღინიშნოს, რომ ზემოთ ხსენებული ხიდი ბეწვზე უფრო წვრილი და ხმალზე უფრო მჭრელია. თუ როგორ გავივლით ბეწვის ხიდზე, ამას დედამიწაზე განვლილი სიცოცხლე განსაზღვრავს. ბეწვის ხიდს მორწმუნეთა ნაწილი-ქარის სისწრაფით, ნაწილი-სირბილით, ხოლო ზოგი ჩვეულებრივი სვლით გადალახავს. ერთი სიტყვით, ბეწვის ხიდს ადამიანები სხვადასხვანაირად გადავლენ.

**დედამიწაზე გაკეთებული კეთილი ქმედებების სანაცვლოდ საუკეთესო ჯილდოს ვღებულობთ**

## სამოთხეს

სამოთხე-უზენაესი ალლაჰის მიერ ჭეშმარიტი ღვთისმსახურებისთვის გამზადებული ჯილდოა. ეს ის სანეტარო ადგილია, რომელშიც წრფელი რწმენით აღსავსე ადამიანები სამარადისოდ ბედნიერებასა და სიამტკბილობაში დარჩებიან. სამოთხეში სიკვდილი არ იქნება, იქ ცხოვრება მარადიულია. ვისაც წილად სამოთხეში შესვლა ერგება, იქ ყველაფერს სასურველს იპოვის. რაც მის სულსა და გულს მოეწონება, იმას მიირთმევს და იმდენი მიეცემა მას, რამდენსაც მოისურვებს.

სამოთხის წყალობა დედამიწის წყალობას ჰგავს, მაგრამ იგივე არ არის. სამოთხეში უამრავი სახის ხილი, ბოსტნეული, ნაირ-ნაირი საჭმელები, ტანსაცმელი, სასახლეები და კოშკები იქნება. იქ წყაროები და მდინარეებიც მოედინება. გარდა ამისა, სამოთხეში არსებობს ისეთი წყალობა, რომელსაც ადამიანის ამქვეყნიური გონება და ოცნება ვერ მისწვდება. უზენაესი ალლაჰი სამოთხეს და იქაურ სილამაზეს ყურანის ზოგიერთ აიათში ასე განმარტავს:

**„ჰეი, მსახურნო ჩემნო! შიში არ გექნეთ დღეს და არცა დამწუხრდეთ თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ ჩვენი აიათები და იყავით მუსლიმები! შედით სამოთხეში თქვენ და მეუღლენი თქვენი, (სადაც) ნეტარ იქნებით! და გარს ეხვევა მათ სინები და თასები ოქროსი და იქაა, რასაც ისურვებენ სულნი და რითიც დატკბებიან თვალნი. და თქვენ იქ სამუდამოდ დამკვიდრდებით. აი სამოთხე, რომელიც დაიმკვიდრეთ იმის სანაცვლოდ, რასაც აკეთებდით. თქვენთვისაა მასში საჭმელად მრავალი ხილი.“** *(სურა „ზუჰრუფი“, აიათი 68-73)*

სამოთხეში წყენა, შური, სიძულვილი, გაუტანლობა, გაკილვა არ არსებობს. ყველა ერთმანეთის მიმართ სიყვარულითა და პატივისცემითაა განწყობილი. ადამიანები ერთმანეთს მოინახულებენ, საუკეთესო სავარძლებში ისხდებიან და სასიამოვნო საუბრებს გამართავენ. უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს:

სამოთხეში მყოფი ადამიანების გულები ისეთი იქნება, როგორც ერთი ადამიანის გული. ისინი ერთმანეთის მიმართ განურჩეველი გრძნობებით იქნებიან განმსჭვალული. გამომდინარე აქედან, ადამიანებს შორის გაუგებრობა და არც გაუტანლობა არ იქნება. *(მუსლიმი, ჯენნეთი 17)*

უკეთილშობილესი შუამავალი (ს. ა. ვ.) საუბრისას სამოთხეში ცხოვრებას ასე აღწერდა:

*„როდესაც სამოთხის მკვიდრნი მათთვის განკუთვნილ ჯილდოდ სამოთხეს მიიღებენ და შიგ შევლენ, ასეთი ხმა მოესმინებათ: თქვენ სამოთხეში სამარადისოდ იცხოვრებთ და აქ არ იქნება სიკვდილი; ყოველთვის ჯანმრთელები იქნებით და არასოდეს დაავადდებით; მუდამ ახალგაზრდად დარჩებით და მოხუცებულობა არ გეწვევათ; აქ სულ ბედნიერებაში იქნებით; მწუხარება ან უბედურება თავს არასოდეს დაგატყდებათ.* (მუსლიმ, ჯენნეთ)





### მჩაგვრელებისა და ურწმუნოების სამყოფი ადგილი

## ჯოჯოხეთი

ჯოჯოხეთი- ტანჯვისა და სასჯელის ადგილია. წარმართები, ფარისევლები, მჩაგვრელები და ცოდვილები სასჯელს იქ მიიღებენ. უზენაესი ალლაჰის სასჯელი სწორედ ჯოჯოხეთშია გამზადებული. ისინი, ვისაც უზენაესი ალლაჰისა და გაკითხვის დღის არ სწამთ, სამარადისოდ იქ დარჩებიან. ურწმუნოების გამო ისინი უზენაესი გამჩენის წყალობისგან შორს დარჩებიან. ცოდვილი მორწმუნეებიც შესაბამის სასჯელს ჯოჯოხეთში მიიღებენ. თუმცა, ურწმუნოების მსგავსად, ისინი იქ სამარადისოდ არ დარჩებიან. სასჯელის დასრულების შემდეგ ისინი სამოთხეში შევლენ.

როდესაც ცოდვილები ჯოჯოხეთში შევლენ, იქ ცეცხლის ნაკვერჩხლები გაიფანტება, მისი საშინელი ხმა შორი მანძილიდანაც ექოს გამოსცემს. როცა ჯო-

ჯოჯოხეთის მკვიდრს წყურვილი შეაწუხებს, წყლის ნაცვლად-შხამს, სისხლს, ჩირქსა და მდუღარე წყალს მიართმევენ, ის მათ ნაწლავებს დაუფლეთს და დაუდაღავს.

ჯოჯოხეთში ჩრდილი არ არსებობს, ადამიანები გაიქცევიან და ჩრდილს მოძებნიან, მაგრამ იქ ცეცხლის გარდა ვერაფერს ნახავენ. იქ ან სასტიკი ყინვა, ან მწველი სიცხე და მზეა. ჯოჯოხეთში დაწვის შემდეგ ადამიანების სხეულები ისევ ახალ სახეს მიიღებენ, კიდევ მრავალგზის დაიწვებიან და საშინელ სასჯელს იგრძნობენ. ჯოჯოხეთის მკვიდრები სამოთხის მკვიდრებს დაინახავენ და დახმარებას მოსთხოვენ, მაგრამ მათი თხოვნა არ მიიღება, ან არ გაითვალისწინებბა.

**„გასძახეს ჯოჯოხეთის ბინადრებმა სამოთხის მკვიდრთ: გადმოგვეცით წყალი ან ის, რაც ალლაჰმა სარჩოდ გიბოძათ. უთხრეს: უეჭველად, ალლაჰმა ორივე აკრძალა ურწმუნოთათვის.“**(სურა ,,არაფი”, აიათი 50)

ისინი, ვინც ჯოჯოხეთში მოხვდებიან დედამიწაზე ცხოვრების დროს ჩადენილი ცოდვების გამო, დიდ სინანულს განიცდიან. მათი ერთადერთი ნატვრა იქნება, დედამიწაზე ხელმეორედ დაბრუნდნენ, იცხოვრონ, როგორც სრულფასოვან მორწმუნეებს შეეფერებათ და მოკვდნენ ისე, რომ უზენაესი ალლაჰის უმაღლესი ჯილდოს -სამოთხის ღირსნი იყვნენ. მაგრამ ეს აღარასოდეს მოხდება. იქ არც სიკვდილი იქნება და არც დედამიწაზე უკან დაბრუნებას.

ჩვენი, გამომდინარე იქედან, რომ გვწამს სამოთხისა და ჯოჯოხეთის, ყველაზე მნიშვნელოვანი მიზანია, რომ ამქვეყნად მოვიპოვოთ უზენაესი ალლაჰის სიყვარული, დავიმსახუროთ მისი მადლიერება და გავხდეთ მისი უსაზღვრო მოწყალების ღირსი. აღნიშნული მიზნის მისაღწევად კი საჭიროა რწმენით აღსავსე ცხოვრება და სასიკეთო ქმედებები. მაშ ასე, ამქვეყნიური ცხოვრება გავატაროთ ისე, როგორც სრულფასოვან მორწმუნეს შეეფერება, ვიცხოვროთ კეთილსინდისიერად ვიყოთ უზენაესი ალლაჰის ბრძანებებისა და აკრძალვების მორჩილი. სავალდებულო ღვთისმსახურების შესრულებას გულწრფელად მოვეკიდოთ. საუკეთესო ზნეობის მატარებელნი ვიყოთ. ყურადღებით გავუფრთხილდეთ ადამიანებისა და სხვა ცოცხალი არსებების უფლებებს. სანამ დრო გვაქვს, მოვინანიოთ ნებსით თუ უნებლიედ ჩადენილი ცოდვები და უზენაეს გამჩენს მიტევება ვსთხოვოთ. ასეთნაირად ჯოჯოხეთის სასჯელს გადავრჩებით, რაც გახდება საბაბი იმისა, რომ უზენაესი ალლაჰის წყალობის გარეშე არ დავრჩებით.



# უზენაესი ალლაჰის მოწყალება უსაზღვროა



როდესაც ვამბობთ „ბისმილლაჰირ რაჰმანირ რაჰიმ“ უზენაეს ალლაჰს ვახსენებთ, მას უსაზღვრო მოწყალებისა და მწყალობელის ეპითეტებით ვამკობთ.

მაშ ასე, უზენაესი ალლაჰი მოწყალეა და დედამიწაზე ყველა გაჩენილი არსების მიმართ თავის უსაზღვრო მოწყალებას იჩენს. უზენაესი გამჩენი ყველას; -განურჩევლად მორწმუნე- ურწმუნოსი, თავის მოწყალებას უხვად გარდმოუვლენს. მისი მოწყალება უკლებლივ ყველას მოიცავს. მიუხედავად იმისა, რომ ადამიანები უამრავ ცოდვას სჩადიან, უზენაესი ალლაჰი მათაც უსაზღვრო მოწყალებას გარდმოუვლენს.

უზენაესი ალლაჰი მწყალობელია და განკითხვის დღეს თავის მოწყალებას მხოლოდ მორწმუნეების მიმართ გამოავლენს. უზენაესი გამჩენი მორწმუნე მსახურებს მოწყალებას, ისე როგორც დედამიწაზე,საიქიოშიც გარდმოუვლენს. ამასთან ერთად, უზენაესი ალლაჰის მოწყალება საიქიოში ამქვეყნიურისაგან წარმოუდგენლად განსხვავებული იქნება. ვისაც გულში იოტისოდენა რწმენა გააჩნია, მწყალობელი გამჩენისგან სარგებელს მიიღებს და ის ადრე თუ გვიან სამოთხეში შევა. უკეთილშობილესი შუამავალი (ს.ა.ვ) უზენაესი ალლაჰის უსაზღვრო მოწყალების შესახებ გადმოგვცემს:

უზენაესს ალლაჰს ასი სახის მოწყალება გააჩნია. მათგან მხოლოდ ერთი ადამიანების, ჯინების, ცხოველებისა და მწერებისთვის მიუცია. ამიტომაცაა, მათ ერთმანეთი რომ უყვართ და იბრალებენ. სწორედ ამის გამოა, რომ ველური ცხოველიც კი თავისი ნაშიერის მიმართ გულისხმიერია. დანარჩენი ოთხმოც-



უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

**თქვი:**

**ჰეი, მსახურნი ჩემო, რომელთაც ზღვარს გახვედით საკუთარი თავის საზიანოდ! არ მოიწყვიტოთ იმედი ალლაჰის წყალობისგან. უეჭველად, ალლაჰი მიუტევებს ცოდვებს სრულად, რამეთუ იგია შემნდობი, მწყალობელი.**

*(სურა ზუმერი, აიათი 53)*

დაცხრამეტი მოწყალება უზენაესმა გამჩენმა განკითხვის დღის თავის გულწრფელ მსახურებისთვის საბოძებლად შემოინახა. (ბუჰარი, ,,ედები",19. მუსლიმ თევბე 17)

როცა ჩვენი ამქვეყნიური ხედვით ვიცით, თუ რამდენად დიდი და უსაზღვროა გამჩენის მოწყალება, წარმოიდგინეთ, როგორი იქნება მისი მოწყალება იმქვეყნად, როცა ამქვეყანასთან შედარებით იქ ოთხმოცდაცხრამმეტჯერ მეტი წყალობაა. დედამიწაზე ყველა მოწყალებისა და გულისხმიერების ერთადერთი წყარო უზენაესი ალლაჰია. მაგრამ უზენაესი გამჩენის უკიდეგანო მოწყალებამ შეცდომაში არავითარ შემთხვევაში არ უნდა შეგვიყვანოს, რადგანაც ამ ყველაფრის მთავარი წინაპირობა რწმენით ცხოვრება და რწმენით გარდაცვალებაა, ეს არასდროს არ უნდა დავივიწყოთ. წინააღმდეგ შემთხვევაში ეშმაკი თავისი ჩაგონებით: -„შენ მორწმუნე ხარ, ჯოჯოხეთში ცოტას დაიწვები და შემდეგ გადარჩები" ღვთისმსახურებას დაგვაშორებს, და ცოდვის ჩადენისკენ გვიბიძგებს. უფრო მეტიც, ღმერთმა დაგვიფაროს ყველა ჩვენგანი და შეიძლება ეშმაკზე მიყოლამ რწმენის საზღვრებს გარეთაც დაგვტოვოს.

არც ის უნდა დავივიწყოთ, რომ ადამიანები ვართ და ნებისმიერ დროს შეიძლება ცოდვა ჩავიდინოთ. ჩადენილი ცოდვების მიუხედავად, არავითარ შემთხვევაში უზენაესი ალლაჰის წყალობის იმედი არ უნდა დავკარგით. რაც არ უნდა მოხდეს, ყოველთვის უზენაეს გამჩენს უნდა მივმართოთ და დახმარება მას ვსთხოვოთ.

მაშ ასე, როგორც მორწმუნეებმა, შიშისა და იმედის გარემოცვაში უნდა ვიცხოვროთ. უზენაესი ალლაჰის სიყვარულის დაკარგვისა და მისი სასჯელის დამსახურებისა ყოველთვის გვეშინოდეს. ამავე დროს, არც ის უნდა დავივიწყოთ, რომ გამჩენი უსაზღვროდ მოწყალე და მიმტევებელია. ცოდვებისა და შეცდომების გამო არასოდეს არ უნდა მივეცეთ უიმედობას.



# იბრაჰიმის დარდი

ერთხელ, როდესაც იბრაჰიმი საკლასო ოთახიდან გარეთ გამოდიოდა, შეამჩნია, რომ სელიმს ფული დაუვარდა, თუმცა ეს მას არ უთხრა და კლასიდან ყველას გამოსვლას დაელოდა. საკლასო ოთახიდან ყველა მოსწავლის გამოსვლის შემდეგ მივიდა და ფული აიღო.



მისი ქმედება რომ არავის არ დაენახა, ფული სასწრაფოდ ჯიბეში ჩაიდო. იმ წამიდან ის შინაგანმა წუხილმა შეიპყრო. ცოტა ხნის შემდეგ გაკვეთილის ზარი დაირეკა. ყველა კლასში შევიდა, მალე მასწავლებელიც შევიდა კლასში და გაკვეთილიც დაიწყო. იბრაჰიმი მხოლოდ სელიმის ფულზე ფიქრობდა. მასწავლებელმა ახალი გაკვეთილის ახსნა დაიწყო, მაგრამ მოსმენას ვერადა ვერ ახერხებდა იბრაჰიმი. ის სულ ფულზე ფიქრობდა: „ვაითუ ვინმემ დამინახა ფულის აღებისას". რაც უფრო მეტს ფიქრობდა, მით უფრო დარდი და წუხილი ემატებოდა.

ამასობაში იბრაჰიმმა ყური მოჰკრა, რომ მასწავლებელი საიქიოს ჭეშმარიტებაზე საუბრობდა. ის ამბობდა, რომ ყველა ამქვეყნიური ნამოქმედარის გამო ადამიანი იმქვეყნად განიკითხება და ყველაფერის საზღაურს იქ მიიღებს. ეს სიტყვებიც რომ მოისმინა, იბრაჰიმი უფრო დიდმა წუხილმა მოიცვა. მას სული აუფორიაქდა და ერთ ადგილას ველარ ჩერდებოდა.

ერთი სული ჰქონდა, გაკვეთილი როდის დამთავრდებოდა და ფულს სელიმს როდის დაუბრუნებდა. ბოლოს, როგორც იქნა, წუხილიანი წუთები გავიდა და გაკვეთილის დასრულების ზარიც დაირეკა. იბრაჰიმი ძალიან ღელავდა, ვინაიდან გაკვეთილის მსვლელობისას გადატანილმა დარდმა იგი შინაგანად გაანადგურა.

როგორც კი საკლასო ოთახიდან ყველა გავიდა, იბრაჰიმმა დაბალი და მთრთოლვარე ხმით დაიძახა:

- სელიმ, ეს ფული წინა გაკვეთილის შესვენებაზე შენ დაგივარდა. მე ავიღე, მაგრამ მაშინვე ვერ დაგიბრუნე. ნუ მიწყენ, გთხოვ!

სელიმს გაუხარდა და იბრაჰიმს მადლობა გადაუხადა. იბრაჰიმმა კი, იმის გამო, დიდი დარდი მოიშორა, ღრმად ამოისუნთქა და უზენაეს ალლაჰს დაემადლიერა. გარდა ამისა, გაიგო, რომ ადამიანმა, რომელსაც გაკითხვის დღის სჯერა, ისიც იცის, რომ ამქვეყნად ნამოქმედარის გამო პასუხისგება მოუწევს. ამის შემდეგ იბრაჰიმმა საკუთარ თავს მისცა სიტყვა, რომ მსგავს საქციელს აღარასოდეს ჩაიდენდა.

მეჰმედ იაშარ ქანდემირ

# რას მატებს ადამიანს საიქიოს ჭეშმარიტების რწმენა

საიქიოს ჭეშმარიტების რწმენა

- **ჩვენ პასუხიმგებლობის გრძნობას გვანიჭებს.**
- **საზოგადოებაში სამართლიანობის შეგნების ამაღლებას უზრუნველყოფს.**
- **ეგოიზმისგან დაგვიფარავს**
- **ჰარამს დაგვაშორებს და ჰალალი, პატიოსანი სარჩოსკენ გვიბიძგებს.**

საიქიოს რწმენა იმას ნიშნავს, რომ გარდაცვალების შემდეგ დედამიწაზე ნამოქმედარის გამო პასუხისმგებლობის გვჯერა. გამომდინარე აქედან, დავიჯერებთ, რომ ჩვენ ყველაზე დიდ და მნიშვნელოვან გამოცდას წარმატებით ჩავაბარებთ. აგრეთვე იმასაც გავითავისებთ, რომ ჩვენი არაფრისგან გამჩენი-უზენაესი ალლაჰის, საზოგადოებისა და ყველა ცოცხალი არსების წინაშე გარკვეული მოვალეობები და პასუხისმგებლობები გვაკისრია. ასევე იმასაც დავიჯერებთ, რომ სიკეთის მქმნელნი დაჯილდოვდებიან და დაისჯებიან ბოროტების ჩამდენნი. ასეთი რწმენა ჩვენ **პასუხიმგებლობის გრძნობას გაგვიძლიერებს**, რომლებიც გრძნობებს, ფიქრებსა და ქცევების გააკონტროლებს.

თუკი პასუხისმგებლობით ვიმოქმედებთ, განკითხვის დღისთვის სათანადოდ მოვემზადებით. ჩვენზე დაკისრებულ მოვალეობებს საუკეთესოდ შევასრულებთ. დიდ წარმოთქმულ სიტყვებსა და თითოეულ ქცევას ყურადღებით გავუფრთხილდებით. ვიზრუნებთ იმისათვის, რომ სამოთხე დავიმსახუროთ და საიქიო სასჯელს გადავრჩეთ. ღვთისმსახურებას დროულად და სრულფასოვნად შევასრულებთ. ისევე როგორც ოჯახის წევრებს, ახლო ნათესავებსა და მეგობრებს კარგად მოვექცევით. უსამართლოდ არავის მოვექცევით და სამართლიანი ადამიანი ვიქნებით.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

**ალლაჰისაა ის, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. განაცხადებთ თუ დაფარავთ რაც გაქვთ სულში, ამაზე ალლაჰი განგსჯით.**

*(სურა ბაყარა, აიათი 284)*

საზოგადოებაში ადამიანების ურთიერთ ნდობა ძალიან მნიშვნელოვანია. ეს უკანასკნელი კი მხოლოდ ჭეშმარიტი რწმენითა და სამართლიანობით არის შესაძლებელი. უნდა აღინიშნოს ისიც, რომ ნდობის ფაქტორი იმ ადამიანებს შორის უფრო ძლიერი იქნებოდა, ვისაც ალლაჰისა და საიქიო სამარადისო ცხოვრების სჯერა. გამომდინარე იქედან, რომ თითოეულ ჩვენგანს ნამოქმედარის გამო პასუხი საიქიოში მოგვეთხოვება, ეს ადამიანებისა და სხვა ცოცხალი არსებების ხედვაზე მნიშვნელოვან ზეგავლენას მოახდენს. ეს მათთან მოქცევის მიმართულებას მოგვცემს და **საზოგადოებაში სამართლიანობის დამკვიდრებას უზრუნველყოფს.**

თუკი საიქიოს მიმართ სრულფასოვანი და ჯანსაღი რწმენა გაგვაჩნია, არავის უფლებებს არავითარ შემთხვევაში არ შევლახავთ. ასევე სხვის კუთვნილს უკანონოდ არ მივითვისებთ. ყოველ სიტყვასა და საქციელს ყურადღებით გავუფრთხილდებით. არ ვიტყვით ისეთ ცუდ სიტყვას, რომელიც ადამიანების გულისტკენის მიზეზი გახდება. უსამართლოდ არავის მოვექცევით. გულისხმიერად მოვექცევით ღარიბებსა და ობლებს. საკუთარ უფლებებს ვუფრთხილდებით ისე, როგორც სხვის უფლებებსაც. ადამიანების მიმართ პატივისმცემელნი ვიქნებით. არასოდეს მივითვისებთ სხვის ქონებას, რომელიც ჩვენ არ გვეკუთვნის. სხვის ქონებას, სიცოცხლეს, ნამუსს, უფლებებსა და თავისუფლებებს ზიანს არ მივაყენებთ. მიბარებულ ამანათს არ ვუღალატებთ და არ დავაზიანებთ. მოკლედ, ისეთ ადამიანად ჩამოვყალიბდებით, ვისი ენისა და ხელისგან ზიანი არავის მიადგება.



### უკეთილშობილესმა მუჰამმედ შუამავალმა

საჰაბებს ჰკითხა: **იცით თუ არა ვინ არის განადგურებული მორწმუნე?** **საჰაბებმა მიუგეს:**

**ჩვენ განადგურებულად ისეთ ადამიანს მივიჩნევთ, რომელმაც ფული, ქონება და ყოველგვარი სიმდიდრე დაკარგა. ამ პასუხის მოსმენის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:**

ადამიანი, რომელიც განკითხვის დღეს ნამაზით, ზექათითა და მარხვის მადლით წარსდგება, მაგრამ დედამიწაზე ცხოვრების დროს, ვინმესთვის შეუგინებია, ვიღაცისთვის მრუშობისა ცილი დაუწამებია, ვინმესთვის ქონება წაურთამს, ვიღაცის სისხლი დაუღვრია, ან კიდევ, თუკი ვინმე გაულახავს. მას ყველა ამ დანაშაულის გამო მადლს წაართმევენ და იმათ გადასცემენ, ვისი უფლებაც უსამართლოდ შელახეს. თუკი ამ პიროვნებას ადამიანების უფლებების შელახვისათვის მადლი გაუთავდება, მაშინ იმ პიროვნების ცოდვები ეტვირთება ვისი უფლებებიც ხელყო. ბოლოს კი მას ჯოჯოხეთში გაისტუმრებენ. ჩემს მიმდევართაგან განადგურებულნი სწორედ ასეთი ადამიანები იქნებიან.

(მუსლიმი, ბირრი, 59)

საზოგადოებაში სიმშვიდისა და სიწყნარის უზრუნველსაყოფად მთავარი ურთიერთდახმარებაა. სხვებზე დახმარების ხელის გაწვდენა, მათი დაპურება ან პრობლემების გადაჭრა, ერთმანეთს შორის სიყვარულს გაამყარებს.

როცა ადამიანს საიქიო ცხოვრებისა და განკითხვის დღის სწამს, ის ეგოისტურად არ იმოქმედებს და სხვებზეც იფიქრებს. ეს იმით გამოიხატება, რომ საიქიოს რწმენა ჩვენ ეგოიზმისგან დაგვიფარავს. ალლაჰის მიერ საუკეთესო ფორმით გაჩენილი ადამიანები გვეყვარება და მათ შესაძლებლობის ფარგლებში ყოველთვის დავეხმარებით. ვიზრუნებთ ისეთი სიკეთის გაკეთებისათვის, რომელიც არა მარტო ამქვეყნად, არამედ საიქიოშიც გაგრძელდება. ზექათისა და მოწყალების გაცემით ვიზრუნებთ იმაზე, რომ სიდუხჭირეში ჩავარდნილთა და ღარიბთა პრობლემები შევამსუბუქოთ.

მუსლიმებმა, საიქიო ცხოვრების რწმენით, თანამედროვეობის ფონდი ჩამოაყალიბეს, ალლაჰის კმაყოფილებისთვის, მომავალ თაობებს ამ ფონდით სარგებლობის უფლება დაგვიტოვეს. მათ უპოვარი, ღარიბი, ქვრივი, ობოლი, გაჭირვებული ადამიანების სასარგებლოდ სასადილოები, საავადმყოფოები ააშენეს. ასევე აღსანიშნავია ისიც, რომ მათ ავადმყოფი ცხოველებისათვის სამკურნალო დაწესებულებები და ცხოველთა დასარწყულებელი მოწყობილობების სპეციალური ფონდები დააფუძნეს. ისინი სიცოცხლეშივე სიკვდილის შემდგომ ცხოვრებაზე ფიქრობდნენ. ისინი აკეთებდნენ ისეთ საქმეებს, რომლებიც მათი გარდაცვალების შემდეგ მადლს მუდმივად მოიგებდა. ადამიანებისთვის ასეთი გრძნობისა და აზროვნების მიმცემი მხოლოდ საიქოს რწმენაა.

### ძვირფასი შუამავალი ბრძანებს:

ადამიანის გარდაცვალების შემდეგ, სამი ნამოქმედარის გარდა, ყველა ქმედების მადლი შეწყდება. ესენია: უწყვეტი სადაყა, სასარგებლო ცოდნა, კარგი შვილი.

(სიკეთეს, რომლისგანაც ადამიანები უწყვეტ სარგებელს იღებენ, "სადაყა ჯარიე" ეწოდება. მაგალითად მეჩეთის, სკოლის აშენება, გზის, სასმელი, ან სარწყავი წყლის გაყვანა. ასევე, ხის დარგვა და ქონების უზენაესი ალლაჰის გზაზე დახარჯვაც სადაყა ჯარიედ ითვლება.)

(მუსლიმი, ვასიეთ, 14)



ადამიანები, რომლებსაც სიკვდილი დავიწყებული აქვთ და განკითხვის დღეს უარყოფენ ასეთები ცოდვების ჩადენას არ მოიშლიან. ასეთი ადამიანები ფიქრობენ, რომ ცხოვრება მხოლოდ გართობა და დროსტარებაა. ისინი თვალხარბად იქცევიან და არასოდეს იქნებიან ღვთის მიერ ბოძებულით კმაყოფილი. ფულის მოგების, თანამდებობისა და გავლენის მოსაპოვებლად ისინი ყოველგვარ ბოროტებას მიმართავენ, მხოლოდ მატერიალურ სარგებელზე ფიქრობენ და მათთვის ჰალალსა და ჰარამს მნიშვნელობა არ აქვს, მათ თავისუფლად შეუძლიათ იქურდონ, გროშის გამო სისხლი დაღვარონ, ან ვინმეს სიცოცხლე მოუსპონ.

საიქიოს რწმენა ყაირათიანობას გვასწავლის. იმით, რაც გვაბადია, კმაყოფილი უნდა ვიყოთ. ჰალალი და სუფთა მოგება ბარაქას მოგვიტანს. მოთმენის უნარს მოგვცემს, იმ გზის სანაცვლო საზღაურს, რომელსაც ჰალალი ლუკმის მოგების გამო დავადგებით, საიქიო ცხოვრებაში მივიღებთ და გულში იმედს გაგვიმყარებს, რადგანაც ჰარამს დაგვაშორებს და ალალი და სუფთა სარჩოს მოგებისკენ მიგვმართავს, სიხარბისა და უმადურობის გრძნობისგან განგვწმენდს. სხვებზე ჰუმანური მოპყრობის, მსახურებისა და სიკეთის გრძნობას გაგვიძლიერებს.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

„...ვისაც ეშინია ალლაჰის, დაუდგენს მას გამოსავალს. და დააპურებს მას, საიდანაც არ ელის. ხოლო ვინც სასოებს ალლაჰს, მაშინ იგი საკმარისია მისთვის.“

*(სურა ტალაყი, აიათი 2-3)*



# საამქაოსა და საიქიოს წონასწორობა უკეთილშობილესი შუამავლის ცხოვრებაში

უკეთილშობილესი შუამავალი ამქვეყნის შეცდომისა და საიქიოსთვის მომზადების თვალსაზრისით ჩვენთვის საუკეთესო მაგალითია. მისი ხედვა ამაქვეყნისა და საიქიოს მიმართ შემდეგნაირი იყო:

უკეთილშობილესი შუამავალი თავის მადლმოსილ ცხოვრებაში ლამაზი და სუფთა წყალობებით სარგებლობდა. იგი ამქვეყნიურის მიმართ დიდ სიყვარულს არ იჩენდა. მისი ამქვეყნიური ცხოვრების პრინციპი შემდეგ ვედრებაში გამოიხატებოდა: *„ო, ჩემო ალლაჰო! ნამდვილი ცხოვრება მხოლოდ საიქიო ცხოვრებაა“ (ბუჰარი, რიქაქ, 1.)* მას უზენაესი ალლაჰის წინაშე წარსდგომა და ნამოქმედარზე პასუხისგება არასოდეს ავიწყდებოდა. ის ისეთ ქმედებას არ ჩაიდენდა, რის გამოც პასუხისგება გაუჭირდებოდა. მან ზედმიწევნით იცოდა თავისი ვალდებულებები უზენაესი ალლაჰის წინაშე. არასოდეს გადაავადებდა ღვთისმსახურებებს. ის ნებისმიერ სიტუაციაში საუკეთესო საქციელით სანიმუშო მაგალითს გვიტოვებდა.

უკეთილშობილესი შუამავალი არც არავის აწყენინებდა და არც ვინმეს უსამართლოდ მოექცეოდა. უსამართლოდ მოქცევის



უფლებას არც სხვას მისცემდა. ის ძალიან დიდ ყურადღებას აქცევდა ადამიანების უფლებებს. ყოველთვის უფრთხილდებოდა იმას, რომ განკითხვის დღეს ადამიანის უფლების შემლახავად არ წარმდგარიყო და სამაგიეროს ამქვეყნად გადახდის ხელსაყრელ მომენტს ხელიდან არ უშვებდა. ასევე, ყველას მოუწოდებდა, რომ დედამიწაზე სიცოცხლის პერიოდში ერთმანეთისთვის პატიება ეთხოვათ. შუამავალი ასე გვირჩევდა:

*მან, ვისაც სულიერი ძმის სინდისის, ნამუსის ან ქონების მიმართ ჩაგვრა და უსამართლობა ჩაიდინა, პატიება ითხოვოს მანამ, ვიდრე განკითხვის დღე დადგებოდეს, როცა ოქროსა და ვერცხლს არანაირი ფასი არ ექნება, წინააღმდეგ შემთხვევაში, მოპოვებულ სიკეთეს წაართმევენ და უფლებაშელახულს გადასცემენ. თუკი სიკეთე აღარ დარჩება, სულიერი ძმის ცოდვებს თვითონ იტვირთავს.* (ბუჰარი, მუსლიმ, 10. რიქაქ 48)

უკეთილშობილესი შუამავალი **ცხოვრებას წმინდა ყურანის აიათების შესაბამისად ატარებდა.** უზენაესი გამჩენის ბრძანება: ***„სანამ სიკვდილი გეწვეოდეს-უზენაესი ალლაჰისთვის ღვთისმსახურება შეასრულე!“*** (სურა ,,ჰიჯრი", აიათი 99) -ცხოვრების ძირითად პრინციპად ჰქონდა მიჩნეული. იგი უკანასკნელ ამოსუნთქვამდე გულწრფელად ემსახურებოდა უზენაეს გამჩენს და ამგვარად თავისი მთავარი საღვთო ვალდებულება უმაღლესად შეასრულა. მისი ამქვეყნიური ცხოვრება შემდეგ აიათს შეესაბამებოდა: ***„თქვი, რომ ჩემი ლოცვა და ვედრება, სიცოცხლე და სიკვდილი- ყველაფერი სამყაროს გამჩენის—ალლაჰისთვისაა“.*** (სურა ,,ენამი", აიათი 162). იგი თავის შუამავლურ მისიას ავადმყოფობის დროსაც კი ასრულებდა და ადამიანებს ისლამისკენ მოუწოდებდა.

უკეთილშობილესმა შუამავალმა ძალიან კარგად იცოდა, რომ **მისი სიცოცხლე თუ სიკვდილი მხოლოდ უზენაესი ალლაჰის ძლევამოსილებას ეკუთვნოდა.** მას იმედი და გამბედაობა არასოდეს დაუკარგავს. ასევე მტკიცედ სჯეროდა, რომ თუკი უზენაესი გამჩენის ნება არ იქნებოდა, ზიანი არავის მიადგებოდა და ვერც ვერავინ სარგებელს მოიპოვებდა. მას არ გააჩნდა სიკვდილის შიში, და ბრძოლის ყველაზე რთულ მომენტში მტრის წინააღმდეგ ყოველთვის წინა ხაზზე იბრძოდა.

უკეთილშობილესი შუამავალი ამქვეყნიური ცხოვრებასა და საიქიოს წონასწორობას დიდ ყურადღებას აქცევდა. ის არასოდეს შემოიფარგლებოდა მხოლოდ ამაქვეყნით, მომავალ-საიქიო ცხოვრებასაც არ ივიწყებდა; მხოლოდ საიქიო ცხოვრებაზე არ იყო ორიენტირებული და არც ამქვეყნიურ ცხოვრებას აყენებდა უკანა პლანზე. უკეთილშობილეს შუამავალს ამქვეყნიური ცხოვრებისგან სრული განდეგილობა უბრალოდ მიაჩნდა. იგი თავის თანამიმდევრებს ყოველთვის არიგებდა, რომ ყურადღებით დაეცვათ ამქვეყნიური და საიქიო ცხოვრების წონასწორობა. ერთხელ სამმა თანამიმდევარმა ერთმანეთს სიტყვა მისცა, რომ მთელ ცხოვრებას მხოლოდ ღვთისმსახურებას დაუთმობდნენ. ერთი მათგანი ყოველთვის მარხული იქნებოდა, მეორე მთელ ღამეებს ღვთისმსახურებაში გაატარებდა, ხოლო მესამე საერთოდ არ დაქორწინდებოდა. როდესაც თანამიმდევრების შეთანხმების შესახებ წმინდა შუამავალმა გაიგო, ისინი ასე გააფრთხილა:

*„თქვენ ამბობთ ასე და ასეო? გაფრთხილებთ! ვფიცავ, რომ მე თქვენ შორის უზენაესი ალლაჰის ყველაზე მეტად მოშიში და ყველაზე უფრო პატივისმცემელი ვარ. მაგრამ მე ზოგჯერ ვმარხულობ, ზოგჯერ კი არა, ღამით ნამაზსაც ვლოცულობ და თან მძინავს. ასევე ქორწინებასაც არ უგულებელვყოფ. ის, ვინც ჩემი სუნნეთისგან პირს იბრუნებს, ჩემგან არ იქნება“. (ბუჰარი, ნიქაჰი, 1)*

უკეთილშობილესი შუამავალი **ამქვეყნად გაკეთებულ იოტისოდენა სიკეთესაც კი მცირედ არ მიიჩნევდა.** იგი გვაცნობებდა, რომ ადამიანს ჯოჯოხეთის სასჯელისაგან სიკეთის დაიფარავს. ასევე გვაუწყებდა, რომ მცირეოდენი სიკეთეც კი საიქიოში სათანადოდ შეფასდება. *ჰადისში ნათქვამია: „თუგინდ ნახევარი ხურმის ფასის იყოს, საკუთარი თავი ცეცხლისგან დაიცავით“. (ბუჰარი, ზექათი, 9)* წმინდა შუამავალი გვახარებს, რომ უზენაესი ალლაჰის კმაყოფილებისთვის შესრულებული კარგი ქმედება, არა აქვს მნიშვნელობა დიდი იქნება ის თუ პატარა, შეიძლება სამოთხეში შესვლის საბაბი გახდეს. უკეთილშობილესი შუამავალი ამ საკითხთან დაკავშირებით უამრავ მაგალითს გადმოგვცემს, მათგან ერთ-ერთი ასეთია: *ერთმა პიროვნებამ დაინახა რა გზაზე დავარდნილი ხის ტოტი, თქვა: ვფიცავ ალლაჰის სახელს, ამ ტოტმა*

*რომ მუსლიმებს ზიანი არ მიაყენოს, აქედან გადავაგდებო. ამ პიროვნებამ სამოთხე სწორედ ამ საქციელის გამო დაიმსახურა. (ბუხარი, ეზანი, 32, მუსლიმ 28)*

უკეთილშობილესი შუამავალი შრომის, **ზრუნვისა და სიკეთისთვის უკან არასოდეს იხევდა.** იგი ადამიანებს ურჩევდა, ყოველთვის იმედით აღსავსენი, მზრუნველები და სიკეთის მკეთებელნი ყოფილიყვნენ. ის ერთ-ერთ ჰადისში ასე ბრძანებს: *„უნდა ხედავდეთ, რომ ქვეყნიერების დასასრულის დრო უკვე დადგა თქვენ ხელთ გაქვთ დასარგავად გამზადებული ნერგი, ნუ დაყოვნდებით, თუ შეგწევთ ძალა ის აუცილებლად დარგეთ!" (აჰმედ ბინ ჰანბელი, მუსნედი III, 191)"* ეს ძვირფასი ჰადისი, ჩვენთვის მნიშვნელოვანა.



უკეთილშობილესი შუამავალი უზენაეს ალლაჰს ჯანმრთელობასა და სიკეთეს ევედრებოდა. ის სუფთად, მოწესრიგებულად ცხოვრობდა, **თუმცა ავადმყოფობისა და მწუხარების დროს ისეთ სიტყვას არ იტყოდა, რომელიც უზენაეს გამჩენს გაანაწყენებდა.** წმინდა შუამავალი ცოდვების მიტევებით ახარებდა იმ ადამიანებს, რომლებმაც ავადმყოფობის დროს მოთმინება გამოიჩინეს, თავსდამტყდარ დარდს, ვარამსა და ტანჯვას გაუძლეს. ჯილდოც მას თან ახლავს. ის მუსლიმებს ასწავლიდა, თუ რაოდენ მნიშვნელოვანი იყო ავადმყოფის მონახულება, გარდაცვლილი მუსლიმი ძმის დაკრძალვაში დახმარება და ჯანაზა ნამაზის შესრულება. თავად ამ მოვალეობებს დიდი ყურადღებით ასრულებდა. ის ავადმყოფებს ხშირად მონახულებდა და დალოცავდა. მათ მოთმინებისკენ მოუწოდებდა და საიქიოში სანაცვლოდ მისაღებ ჯილდოზე ესაუბრებოდა. ამგვარად, თავისი ლამაზი და მანუგეშებელი სიტყვებით ავადმყოფს სულიერად აძლიერებდა.

უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებდა: *„ხშირად გაიხსენეთ სიკვდილი, რომელიც ვნებებს ძირფესვიანად იმორჩილებს", (თირმიზი, ზუჰდი, 4)* იცხოვრეთ ისე, რომ სიკვდილი და საიქიო არ დაივიწყოთ. მას სიკვდილი ყოველთვის ახსოვდა და ნებისმიერ დროს მისთვის მზად იყო. სიკვდილის სარეცელს მიჯაჭვულებს უზენაესი ალლაჰის ერთადერთობას, მის უსაზღვრო მოწყალებას შეახსენებდა და ტკბილი ენით ქელიმეი შეჰადეთის (ალლაჰის ერთადერთობისა და მუჰამმედის შუამავლობის დადასტურება)განმეორებას სთხოვდა. ამგვარად იგი ეხმარებოდა ადამიანებს, რომ ისინი ამქვეყნიდან მორწმუნეებად წასულიყვნენ. წმინდა შუამავალი თავის თანამიმდევრებს შეახსენებდა: *„თუკი რომელიმე თქვენგანი სიკვდილის პირას იქნება, დაეხმარეთ „ლა ილაჰე ილლელლაჰ" წარმოთქვას". (მუსლიმი, „ჯენაიზი", 1)*

უკეთილშობილესი შუამავალი ახლობლებისა და საყვარელი ადამიანების გარდაცვალების დროს, ზედმიწევნით დიდ მოთმინებას იჩენდა. იცოდა, რომ ეს ყველაფერი უზენაესი ალლაჰის ნება იყო და მოთმინების ჯილდოსაც მხოლოდ მისგან მოელოდა. მან, თავდაპირველად, სათნო ხატიჯეს ნუგეშით ძალიან ბევრი ახლობლის სიკვდილი გადაიტანა. ბევრი სიმწარე განიცადა. მან სამი ვაჟიშვილისა და სამი ქალიშვილის სიკვდილი გადაიტანა. მისი უახლოესი ნათესავები ჰამზა და ჯაბირი ტაიარი ბრძოლის ველზე შეჰიდებად დაეცნენ. მაგრამ მიუხედავად ამდენი მწუხარებისა და დარდისა, მას მოთმინებისა და გამძლეობის უნარი არ დაუკარგავს. ყოველივე ეს მოკვდავი ადამიანისთვის ცოცხალი მაგალითია. მორწმუნემ უნდა იცოდეს, თუ როგორ უნდა მოიქცეს გარდაცვალების წინ. ის ღვთის ნების ყოველთვის კმაყოფი-

ლი იყო. არასოდეს ივიწყებდა, რომ სულის ჩამდგმელიც და ამრთმევიც უზენაესი ალლაჰია. უზენაესი გამჩენის წინააღმდეგ წივილ-კივილით ის არასოდეს არ გამოდიოდა.

როდესაც უკეთილშობილესმა შუამავალმა თავისი სულთამბრძოლი ვაჟიშვილი დაინახა, თვალებიდან ცრემლები წამოუვიდა. ეს აბდურრაჰმან ბინ ავფმა შენიშნა და ჰკითხა:

— ო, ალლაჰის შუამავალო, თქვენც ტირიხართ?

შუამავალმა მიუგო:

— *„ო, იბნ ავფ! ცრემლები, რომლებსაც შენ ხედავ, მოწყალებისა და გულისხმიერების ნაყოფია,“* შემდეგ დასძინა:

— *„თვალიდან ცრემლი ჩამოვარდება, გული დამწუხრდება, მაგრამ ჩვენ ისეთ სიტყვას არ ვიტყვით, რომელიც უზენაეს გამჩენს გაანაწყენებს. ო, იბრაჰიმ! შენი დაკარგვის გამო ძალიან ვწუხვართ. (ბუჰარი, ჯენაიზი, 43)*

უკეთილშობილესი შუამავალი გვამცნობს, რომ ადამიანებს შორის ენის მიტანმოტანა და საპირფარეშოს უსუფთაობა საფლავის სასჯელის საბაბი გახდება. ის საფლავის სასჯელისგან თავს უზენაეს ალლაჰს აფარებდა. ასევე, ადამიანებს ახსენებდა, რომ საფლავში ყველა თავის ნამოქმედართან მარტოდ დარჩება. ჰადისში ჰათქვამია: *„მიცვალებულს საფლავამდე სამი რამ გაჰყვება, ოჯახის წევრები, ქონება და ნამოქმედარი. მათგან მას მხოლოდ ნამოქმედარი დარჩება, ოჯახის წევრები და ქონება კი უკან დაბრუნდება“. (ბუჰარი, რიქაქი, 42)*

*„ვისაც საფლავების ნახვა სურს-ნახოს, ვინაიდან სასაფლაოს ნახვა ადამიანებს სიკვდილს გაახსენებს.“ (თირმიზი, ჯენაიზ, 60)* ბრძანებდა წმინდა შუამავალი და ხშირად დადიოდა საფლავების სანახავად. **იგი საფლავების მონახულებას სიკვდილისა და საიქიოს გამხსენებლად მიიჩნევდა.** ის ხშირად მიაშურებდა ,,ჯენნეთულ ბაყის” სასაფლაოებს და მორწმუნე, სულიერი ძმებისთვის ვედრებას აღავლენდა. სასაფლაოს კარებთან მისული განსვენებულებს შემდეგნაირად ესალმებოდა: *„ალლაჰის სალამი თქვენ, ვინც აქ განისვენებთ, უზენაესმა გამჩენმა თქვენც და ჩვენც მოგვიტევოს. თქვენ ჩვენზე ადრე წახვედით, ხოლო ჩვენ, თქვენ შემდეგ მოვალთ“* იტყოდა, სიკვდილს

იხსენებდა და ფიქრს მიეცემოდა. (თირმიზი, ჯენაიზ, 59)

უკეთილშობილესი შუამავალი უზენაესი ალლაჰისგან, როგორც ამაქვეყნად, ისე საიქიოსთვის, სიკეთეს და სილამაზეს ითხოვდა. იგი ამქვეყნად არა მხოლოდ თავისთვის, არამედ ყველა მისი მიმდევარისთვის ევედრებოდა. იგი გამჩენს საიქიოში განკითხვის გაიოლებას, ჯოჯოხეთისგან გადარჩენას და სამოთხეში შესვლას შესთხოვდა. ის უზენაესს ალლაჰს გამუდმებით პატიებას სთხოვდა და მიტევების იმედს იტოვებდა. მიუხედავად ამისა, უზენაესი გამჩენის უსაზღვრო მოწყალებას არ მინდობია, **სიკვდილის, განკითხვისა და საიქიოსთვის მზადება არასდროს მიუტოვებია.** აღნიშნავდა, რომ გონიერნი არიან ისინი, ვინც განიკითხავდნენ საკუთარ თავს მანამდე, ვიდრე სიკვდილის ჟამი დაუდგებოდათ, და სიკვდილის შემდეგი ცხოვრებისთვის ემზადებოდნენ.

ერთ დღეს უკეთილშობილეს შუამავალთან ერთ-ერთი ენსარი მივიდა და ჰკითხა:

— ო, ალლაჰის შუამავალო, რომელი მორწმუნეა უფრო ძვირფასი?

უკეთილშობილესმა შუამავალმა მიუგო:

*— ის მორწმუნე, რომელსაც საუკეთესო ზნეობა გააჩნია.*

— ო, ალლაჰის შუამავალო, რომელი მორწმუნეა უფრო გონიერი (ჭკვიანი)?

წმინდა შუამავალმა უპასუხა:

*— გონივრები არიან ის მორწმუნეები, რომლებიც სიკვდილს ყველაზე ხშირად იხსენებენ და შესაბამისად ემზადებიან. (იბნი მაჯე, ზუჰდი 31)*

უკეთილშობილეს შუამავალს სწამდა, რომ **ამქვეყნად გაკეთებული ყველა სასარგებლო საქმე უზენაეს ალლაჰს მოეწონებოდა და ამიტომაც იმისდა მიხედვით მოქმედებდა.** ამას უზენაესი ალლაჰის მიტევების საუკეთესო გზად აფასებდა. იგი თავის მიმდევრებს ხშირად სამოთხის სილამაზესა და ჯოჯოხეთის საშინელ სასჯელზე ესაუბრებოდა. ასევე იმის შესახებაც უყვებოდა, რომ ამქვეყნად უზენაესი ალლაჰის მადლიერება ყველაზე მნიშვნელოვანი რამ იყო. იგი ყურადღებას ამქვეყნისა და საიქიოს წონასწორობაზე ამახვილებდა: აი, ერთ-ერთი მაგალითი:

უზენაესი ალლაჰი განკითხვის დღეს

**უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს:**

ო, ჩემო ალლაჰ!

რელიგია, რომელიც ყველა ქმედების საფუძველია, შეცდომაში ჩავარდნისგან შენ დამიფარე!

ამქვეყანად, სადაც ვცხოვრობ, გასაკეთებელი საქმეები შენ გამიადვილე და სწორი გზით მატარე!

დამეხმარე ბედნიერი საიქიოს დამსახურებაში, რომელიც ჩემთვის მარადიული სამყოფი ადგილი იქნება!

მომეც საშუალება, რათა ცხოვრებაში უფრო მეტი სიკეთე გავაკეთო!

წილად მარგუნე ისეთი სიკვდილი, რომელიც ყოველგვარი ბოროტებისგან გადამარჩენს.

(მუსლიმი, ზიქრი, 71)

ბრძანებს:

— **ო ადამის შვილო! ავად გავხდი, რატომ არ მინახულე?**

ადამის შვილი:

— ო უზენაესო გამჩენო! შენ ხომ სამყაროს გამჩენი ხარ, როგორ შემეძლო შენს სანახავად მოვსულიყავ?

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

- ***ესა და ეს ღვთისმსახური ავად იყო. მის მოსანახულებლად არ ყოფილხარ. ის მოგენახულებინა, მე იქ მნახავდი. ეს არ იცოდი შენ?*** - და კვლავ განაგრძობს:

***— მე დაპურება გთხოვე, შენ არ მაჭამე!***

ადამის შვილი:

- ო უზენაესო გამჩენო, შენ ხომ სამყაროს გამჩენი ხარ, როგორ შემეძლო შენი დაპურება?

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***— ამა და ამ მონა-მსახურმა საჭმელი გთხოვა. შენ არ მიეცი. ნუთუ არ იცოდი, რომ მისთვის მიცემული საჭმელი ჩემამდე აუცილებლად მოაღწევდა?***

***— ო, ადამის შვილო, შენ ხომ წყალი გთხოვე, რატომ არ დამალევინე?!***

- ო უზენაესო გამჩენო! შენ ხომ სამ-

ყაროს გამჩენი ხარ, როგორ შემეძლო შენთვის წყლის მოცემა?!

- ამა და ამ მონა-მსახურმა შენ წყალი გთხოვა. რატომ არ დაალევინე? განა არ იცოდი, რომ მისთვის მიცემული წყლის მადლი ჩემ წინ აუცილებლად დაგხვდებოდა?!

ერთი სიტყვით, უკეთილშობილესმა შუამავალმა ამქვეყანასა და საიქიოს შორის მნიშვნელოვანი წონასწორობა განამტკიცა, რამაც მის ცხოვრებას აზრი მისცა. ეს ყველაფერი მის ღვთისმსახურებასა და ქმედებებში ნათლად აისახებოდა. მან უზენაესი გამჩენის წინაშე ვალდებულებები საუკეთესოდ შეასრულა. ადამიანებსა და ყველა ცოცხალ არსებას გულისხმიერი თვალით შეხედა, მათ მოწყალების გრძნობით მიუახლოვდა. ობოლს გულთბილად გადაუსვა თავზე ხელი და მოეფერა, ბავშვები ერთგულად შეიყვარა. ღარიბებს, შეძლებისდაგვარად, დახმარების ხელი გაუწოდა, ავადმყოფების გვერდით იყო და ანუგეშებდა, გარშემომყოფებისთვის ღიმილი არასოდეს დაუშურებია,. ოჯახის წევრებს, ბავშვებს, მეგობრებსა და ნათესავებს გულისხმიერების ფარდა გადააფარა. მას არასოდეს დავიწყებია, რომ მთელ სამყაროში მოწყალებისა და შებრალების ერთადერთი წყარო უზენაესი ალლაჰია.

**უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს:**

მას, ვინც ამქვეყნად მორწმუნე ძმას ერთი პრობლემის გადაჭრაში მაინც დაეხმარება, განკითხვის დღეს უზენაესი ალლაჰი გასაჭირიდან გადაარჩენს. მას ვინც ადამიანს სირთულეს გაუადვილებს, უზენაესი ალლაჰი ამქვეყნად და საიქიოში საქმეებს გაუადვილებს. ვინც მუსლიმი ადამიანის ნაკლს დაფარავს, უზენაესი ალლაჰიც ამქვეყნად თუ საიქიოში ნაკლოვანებებს დაუფარავს. მორწმუნეს, რომელიც მუდამ სულიერი ძმის სამსახურში იქნება, უზენაესი ალლაჰი ყოველთვის დაეხმარება.

(მუსლიმი, ზიქირ, 38)



უკეთილშობილესი შუამავლის ქალიშვილის, ზეინების, ვაჟიშვილი მძიმედ ავად გამხდარიყო. ვაჟის დედამ, ზეინებმა, სიკვდილის პირას მყოფი შვილის ამბავი შუამავალს გააგებინა. შუამავალმა ამბის მიმტანს დააბარა: ,,დაბრუნდი მასთან და აცნობე, რომ მისთვის შვილის მიმცემიცა და წამრთმევიც უზენაესი ალლაჰია. მის წინაშე ყველაფერს თავისი განსაზღვრული დრო გააჩნია. მოითმინოს და გამჩენისგან სიკეთეს დაელოდოს". როდესაც პატივცემულმა ზეინებმა ეს დარიგება მიიღო, მაცნე ისევ შუამავალთან გააბრუნა და სთხოვა, მისი შვილის სანახავად მისულიყო.

ამჯერად უკეთილშობილესი შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) რამდენიმე მიმდევართან ერთად ზეინებთან მივიდა. მას სიკვდილის პირას მყოფი ბავშვი ხელშიააყვანინეს. პატარას სუნთქვა ძალიან უჭირდა, შუამავალს პატარა შეეცოდა და თვალებიდან ცრემლები გადმოსცვივდა. ეს საად ბინ უბადემ შენიშნა და ჰკითხა:

ო, ალლაჰის შუამავალო, შენ რაღა მოგივიდა?

შუამავალმა მიუგო:

- *ეს უზენაესი ალლაჰის მიერ თავისი მონა-მსახურების გულებში ჩადებული მოწყალების გრძნობაა. როგორც იცით უზენაესი გამჩენი მოწყალების გრძნობას მისცემს მათ, ვისაც სიბრალულის გრძნობა გააჩნიათ. (ბუჰარი, ,,ჯენაიზი", 33)*



# შეკითხვები

## შევავსოთ კროსვორდი




შეკითხვები: შევავსოთ კროსვორდი

1. ხიდი, რომელიც ჯოჯოხეთშია გადებული და მასზე ყველა ადამიანმა უნდა გაიაროს;

2. ადგილი, სადაც ადამიანები განკითხვისთვის უნდა შეიკრიბონ;

3. სიკვდილის შემდეგ ხელმეორედ გაცოცხლებამდე გასავლელი ცხოვრება;

4. უზენაესი ალლაჰის მიერ მორწმუნე მონა-მსახურებისთვის საიქიოში გამზადებული ჯილდო;

5. ხელსაწყო, რომელსაც ყიამეთის დაწყების წინ მთავარანგელოზმა ისრაფილმა უნდა ჩაბეროს;

6. პიროვნების ამქვეყნიური ცხოვრების დასასრული;

7. ანგელოზები, რომლებიც ამქვეყნად ყოველ ჩვენს ნამოქმედარს აღრიცხავენ;

8. განკითხვის შემდეგ სიკეთისა და ბოროტების სასწორი;

9. ანგელოზი, რომელიც ადამიანს სიკვდილის შემდეგ, საფლავში დედამიწაზე ცხოვრების შესახებ დაკითხავს;

10. სიკვდილის შემდეგ გაცოცხლება;

11. სიკვდილის შემდეგი ცხოვრება;

12. ადგილი, სადაც ურწმუნოები, ცოდვილები და მჩაგვრელები დაისჯებიან;

13. დედამიწის წესრიგის მოშლა და სამყაროს განადგურება;



## შეათანხმეთ ქვემოთ მოცემული წინადადებები

| | | | |
|---|---|---|---|
| 1 | ამქვეყნიური წყალობის გარკვეული დროით სარგებლობისათვის | | თევზი თუ ვერ დაინახავს, მისი გამჩენი დაგიფასებს |
| 2 | ვინც, ამქვეყნად ბოძებულ დროს კარგად ვერ შეაფასებს | | განკითხვის დღის უარმყოფელნი ცოდვის ჩადენას არ მოერიდებიან |
| 3 | სიკვდილი არ არის მოსპობა | | და სუფთა სარჩოს მოპოვებისკენ მიგვმართავს |
| 4 | განკითხვის დღეს ნამოქმედართა წიგნაკის მარჯვენა მხარეს გადაცემა ყველაზე მეტად სასიხარულოა | | ჩვენთვის ბოძებული ამანათია |
| 5 | სიკეთე ქმენი და ზღვაში გადააგდე | | სამართლიანობის გამეფებას უზრუნველყოფს |
| 6 | საიქიოს რწმენა ჰარამისგან დაგვიცავს | | სიკვდილის შემდეგ სინანული სარგებელს არ მოგვიტანს |
| 7 | საიქიოს და რწმენა საზოგადოებაში ჭეშმარიტებისა და | | ახალი ცხოვრების დასაწყისია |
| 8 | სიკვდილის დავიწყება და სიკვდილის შემდეგ | | მარცხნიდან, ან უკნიდან გადმოცემა სასჯელის მაუწყებელია |



## მოვუსმინოთ საკუთარ თავს

**1. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი არ ეკუთვნის საიქიოს რწმენით უზრუნველყოფილ სარგებელს?**

ა. ბოროტების ჩადენაზე უარის თქმა

ბ. სიკეთის კეთებისკენ წახალისება

გ. ეგოიზმის დამარცხება

დ. ტყუილის თქმის მონატრება

**2. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან რომელი არ არის საიქიოს სახელი?**

ა. ანგარიშსწორების დღე

ბ. აშურას დღე

გ. შეკრების ადგილი

დ. ხელახალი გაცოცხლების დღე

**3. ქვემოთ ჩამოთვლილი წინადადებებიდან რომელია შეცდომა?**

ა. დიდ შემთხვევას, რომელიც სამყაროს დასასრულს მოასწავებს, ყიამეთი ეწოდება.

ბ. მიზანი-ნამოქმედართა აწონასთან დაკავშირებული ტერმინი

გ. სიკვდილის შემდეგ ხელახლა გაცოცხლებამდე დროს საფლავის ცხოვრება ეწოდება

დ. ადამიანის მაცოცხლებელი სული, მისი სიკვდილის შემდეგ, სხვა არსებაში გადაინაცვლებს.

**4. რას ნიშნავს საიქიო ცხოვრებასთან დაკავშირებული წინადადება „ველ ბეღსუ ბეღდელ მევთი ჰაყყუნ“**

ა. არ არსებობს ღვთაება, გარდა ალლაჰისა

ბ. ვიწყებ რაჰმანი და რაჰიმი ალლაჰის სახელით

გ. სიკვდილის შემდეგ ხელახლა გაცოცხლება არსებობს

დ. მხოლოდ უზენაეს ალლაჰს ვცემ თაყვანს

**5. ქვემოთ ჩამოთვლილ, საიქიოსთან დაკავშირებული ცნობებიდან რომელშია შეცდომა?**

ა. ცოდვილი მორწმუნეები ჯოჯოხეთში სამარადისოდ დარჩებიან.

ბ. ჯოჯოხეთში გადებულ ხიდს ,, ბეწვის ხიდი" ეწოდება

გ. როდესაც ბუკს მეორეჯერ ჩაბერავენ, ყველა მკვდარი ხელახლა გაცოცხლდება.

დ. ბუკის პირველ ჩაბერვისას ყიამეთი დაიწყება

**6. ისლამის მიხედვით, ამქვეყანსა და საიქიოსთან დაკავშირებულ მოსაზრებათაგან, რომელშია შეცდომა?**

ა. ეს ქვეყანა და საიქიო ერთი მთლიანობაა, არც ერთი არ უნდა უგულებელვყოთ.

ბ. დედამიწა ბოლო საცხოვრებელი ადგილია და სიკვდილი არ არსებობს

გ. საიქიოს დამსახურება ამქვეყანად მოპოვებულ სამზადისზეა დამოკიდებული.

დ. სიკვდილი სამარადისო მოგზაურობის დასაწყისია.



**ქვემოთ მოცემული წინადადებების გამოტოვებულ უჯრებში ჩასვით ფრჩხილებში მოცემული სიტყვები.**

**(ცოდნა / უკეთესია / ცოდვებს/ ჩვენთან / წყალობისგან / ვედრების / გააჩინა / სული/ ძვლებს/ გამოეცადეთ)**

1. უზენაესმა ალლაჰმა გააჩინა სიკვდილი და სიცოცხლე, რათა გამოეცადეთ თქვენში, რომელი უფრო უკეთესია საქმით. *(სურა ,,მულქი", აიათი 2)*
2. ყოველი სული სიკვდილს იგემებს, მერე კი ჩვენთან იქნებით დაბრუნებულნი (სურა *,,ანქებუთი", აიათი 57)*
3. განიზრახა ჩვენთვის იგავის მოტანა, დაივიწყა თავის გაჩენა, თქვა: ვინ გააცოცხლებს ძვლებს, რომლებიც გაიხრწნა? უთხარი: „გააცოცხლებს მას, რომელმაც თავდაპირველად გააჩინა მან ყველა გაჩენილის შესახებ იცის. *(სურა იასინი, აიათი 48, 79)*
4. ... არ მოიწყვიტოთ იმედი ალლაჰის წყალობისგან. უეჭველად, ალლაჰი მიუტევებს ცოდვებს სრულად, ვინაიდან იგია შემნდობი, მწყალობელი. *(სურა ,ზუმერი, აიათი 53)*
5. ადამიანის გარდაცვალების შემდეგ ყველა მადლი გარდა სამი ნამოქმედარისა, შეწყდება. ესენია: უწყვეტი სადაყა, სასარგებლო ცოდნა და მშობლებზე ვედრების აღმვლენი კარგი შვილი. *(მუსლიმი, ვესიეთი 14)*

# კითხვები



## შევავსოთ კროსვორდი







## შევაერთოთ წინადადებები:

| | | | |
|---|---|---|---|
| 1 | ამქვეყნიური წყალობა გარკვეული დროით სარგებლობისათვის | 5 | თევზი თუ ვერ დაინახავს, მისი გამჩენი დაგიფასებს |
| 2 | ვინც,ამქვეყნად ბოძებულ დროს კარგად ვერ შეაფასებს | 8 | განკითხვის დღის უარმყოფელნი ცოდვის ჩადენას არ მოერიდებიან |
| 3 | სიკვდილი არ არის მოსპობა | 6 | და პატიოსანი სარჩოს მოპოვებისკენ მიგვამართავს |
| 4 | განკითხვის დღეს ნამოქმედართა წიგნაკის მარჯვენა მხარეს გადაცემა ყველაზე მეტად სასიხარულოა | 1 | ჩვენთვის ბოძებული ამანათია |
| 5 | სიკეთე ქმენი და ზღვაში გადააგდე | 7 | სამართლიანობის გამეფებას უზრუნველყოფს |
| 6 | საიქიოს რწმენა ჰარამისგან დაგვიცავს | 2 | სიკვდილის შემდეგ სინანული სარგებელს არ მოგვიტანს |
| 7 | საიქიოს და რწმენა საზოგადოებაში ჭეშმარიტებისა და | 3 | ახალი ცხოვრების დასაწყისია |
| 8 | სიკვდილის დავიწყება და სიკვდილის შემდეგ | 4 | მარცხნიდან ან უკნიდან გადმოცემა სასჯელის მაუწყებელია |





### გამოვცადოთ საკუთარი თავი

1 : დ
2. ბ
3. დ
4: გ
5: ა
6: ბ



### შევავსოთ ცარიელი უჯრები

1. გამოეცადეთ/ უკეთესია
2. სული / ჩვენთან
3. ძვლებს / გააჩინა
4. წყალობისგან / ცოდვებს
5. ცოდნა / ვედრების





## ღვთიური განგება
# ბედისწერა

- ბედისწერა
- სურვილი (ნება)
- გარჯა, სარჩო და მინდობა
- ავადმყოფობა და სიკვდილი
- რას შეგვმატებს ბედისწერის რწმენა
- უკეთილშობილესმა შუამავალმა უზენაესი ალლაჰისგან მოვლენილი ყველაფერი სიკეთედ მიიღო.





# ნახე, აი, აქ ვწერ!

ელიფი სწავლა-განათლებით დაინტერესებული მოსწავლე იყო. თუკი თავში რაიმე კითხვა დაებადებოდა, მაშინვე ბაბუას ჰკითხავდა და მის მოყოლილს დიდი ინტერესით განაბული უსმენდა. ელიფის საინტერესო შეკითხვები ბაბუას ძალიან ახარებდა. როდესაც აჰმედ ბაბუა შეკითხვებს პასუხს სცემდა, რა თქმა უნდა, წაკითხულით, ნასწავლით და საკუთარი გამოცდილებით სარგებლობდა. ზოგჯერ ძველი თავგადასავლებიც ეხმარებოდა აჰმედ ბაბუას.

ერთხელაც ელიფი და ბაბუა ტკბილი საუბრით იყვნენ გართული. ამჯერად ელიფის შეკითხვა ბედისწერას შეეხებოდა. ამ შეკითხვამ აჰმედ ბაბუას ბავშვობა გაახსენა. მან მომღიმარი სახითა და



ტკიბილი ენით დაიწყო მოყოლა:

-ჩემო ცნობისმოყვარე შვილისშვილო, პატარაობისას მეც შენისთანა ცნობისმოყვარე ბავშვი ვიყავი. ჩვენში დარჩეს და ცოტა უფრო ცელქიც. ყველა კუთხეს მივედ-მოვედებოდი დავხტოდი. ხან ჩიტებს დავსდევდი დასაჭერად ხან მდინარეებში თევზებს. ძალიან მომწონდა მინდორში თამაში, ტყეზე ხეტიალი და მთებში სირბილი. ბუნების სილამაზისთვის მთებიდან ცქერა კი სულ სხვა სიამოვნებას მანიჭებდა, იმის გამო, რომ მცირეწლოვანი ვიყავი, მარტო ხეტიალის ნებას არ მაძლევდნენ. მხოლოდ უფროსებთან ერთად შემეძლო წავსულიყავი სადმე.

ჩემი ბიძაშვილი, ჰუსეინი, ძალიან კარგი მონადირე იყო. ნადირობის მიზნით ტყეებში დახეტიალებდა და მაღალ მთებზე ადიოდა. ერთ დღეს ჰუსეინს ვთხოვე, მეც თან წავეყვანე. მან მითხრა:

- კარგი აჰმედ. ხვალ დილით ადრიანად მოემზადე.

- ამის შესახებ დედას ვუთხარი, ვთხოვე მამაჩემისთვის ეთქვა, წასვლისთვის ნება მოეცა. დედამ მითხრა:

- ეს ცოტა ძნელია შვილო, მაგრამ, ვცადოთ, იქნებ გამოგვივიდეს რამე.

ამჯერად ისეთ ტყეებში უნდა წავსულიყავი, როგორც არასოდეს არ ვიყავი ნამყოფი და ისეთ მთებზე უნდა ავსულიყავი, რომლებიც არასდროს არ მენახა. ნუ მკითხავ, ძალიან გახარებული ვიყავი და ვღელავდი.

დედა მამასთან ოთახში შევიდა. მე კარებთან ატუზული მოუთმენლად ველოდი მის გამოსვლას. მალე ოთახიდან მამაჩემის ბრაზიანი ხმა მომესმა:

-არა, არ შეიძლება! - იღრიალა მამამ- ბავშვი, რომელიც წესიერად ეზოში ვერ თამაშობს, მთებზე მოისვენებს? გველი დაინახოს, მკლავზე შემოხვევას შეეცდება; ლომი დაინახოს, ზედ შეჯდომას მოინდომებს.

საცოდავი დედაჩემი! უზენაესმა გამჩენმა ის სამოთხის სურნელებაში ამყოფოს. დედაჩემი ყველა ღონეს ხმარობდა, რომ მამისგან ჩემი წასვლის ნება გამოეთხოვა .

წარმოიდგინეთ, გარეთ რა მდგომარეობაში ვიქნებოდი. მათ ყველა სიტყვას გულისყურით ვისმენდი. ნეტა მამამ ნება დამრთოს-ვფიქრობდი და მწუხარებისგან კინაღამ გავგიჟდი. ბოლოს, როგორც იქნა მამამ თქვა:

- რადგან მისი წასვლა შენც ასე ძალიან გინდა, კარგი წავიდეს, მაგრამ მერე რომ რამე მოუვიდეს, მე არაფერი შემომჩივოთ. მე კარგად ვიცი ჩვენი ბიჭის ამბავი, არ დატოვებს თხრილს, სადაც ხელს არ შეყოფს, ყველა ხეზე აცოცდება და ბოლოს სახლში დასისხლიანებული მოვა.

დედაჩემი ცდილობდა მამა საამო საუბრით დაემშვიდებინა.

„არ იზამს გენაცვალე, აჰმედი ამ დონის ცელქი ნამდვილად არ არის-უთხრა დედამ.

„- იზამს გენაცვალე, იზამს - იყვირა მამამ -აბა ნახე, აი აქ ვწერ. აწგარდაცვლილი მამაჩემი სულ ასე აკეთებდა. რასაც იტყოდა, ისე მოხაზავდა თითებით, თითქოს კედელზე წერდა.

კარგი, აღარ გავაგრძელებ, როგორც იქნა წასვლის ნება დამრთეს. სიხარულით ცას ვეწიე. მთელი ღამე არ მიძინია იმის ფიქრით, რომ ხვალ უამრავი თავგადასავალი მელოდა. როგორც იქნა გათენდა.

ჰუსეინთან და რამდენიმე მონადირე მეგობართან ერთად დილაადრიან გზას გავუდექით. რამდენიმე კილომეტრი საუბარში გავლიეთ. ამასობაში უღრანი ტყე გავიარეთ და მთებზე ავედით. მთის ტყეებსა და მდელოებზე სირბილით დაღლას ვერ ვგრძნობდი. ეს დღე ჩემი იყო. ტანსაცმელი შემომეხია და თმები გამეწეწა. არაფერი აღარ მანაღვლებდა. მამაჩემის სიტყვები არც გამხსენებია.

ელიფ, იცი, როდის გავიხსენე მამაჩემის დედისთვის ნათქვამი სიტყვები? საღამოს! არა, უფრო გვიან, სახლში მოსვლის წინ... ახლა არ ვიცოდი მამაჩემისთვის რა მეთქვა. რა მიზეზი მომეგონებინა, რომ მამაჩემს ეპატიებინა. არ ვიცოდი რა ტყუილს მივნდობოდი. დედმამის წინაშე ცუდ მგომარეობაში აღმოვჩნდი. დედაჩემი, ჩემი საყვარელი დედა! ჩემზე ცუდ დღეში ჩავარდა. მამაჩემი დედას მიუბრუნდა და უთხრა:

- შეხედე ახლა შენს შვილს. მე ვიცოდი, რომ ასე იზამდა და ამიტომ წინასწარ გეუბნებოდი.

აი, ამ დროს თავში ეშმაკური აზრი მომივიდა, მაგრამ ვერ გავბედე მამაჩემისთვის მეთქვა. უფრო სწორედ ამის პირი არ მქონდა.

- რა უნდა გეთქვა ბაბუა? – შეეკითხა ელიფი.

- უნდა მეთქვა, მამა, მე არანაირი დანაშაული არ მიმიძღვის. შენ ხომ წინასწარ იცოდი, რაც მე დღეს უნდა გამეკეთებინა. უფრო მეტიც, ისე გააკეთე, თითქოს კედელზეც კი დაწერე. მეც მოვისმინე შენი საუბარი. თუკი რაიმე დანაშაული მაქვს, ეს გუშინდელი თქვენი საუბრიდან გამომდინარეობს.

ელიფს გაეცინა:

- კიდევ კარგი, რომ არ გითქვამს ბაბუ! ბავშვური აზრი, არანაირად არ იქნებოდა მისაღები. მამაშენს ეს ყველაფერი იმიტომ კი არ უთქვამს, რომ შენ გაგეკეთებინა. უფრო მეტიც, შენ ხომ არ გაუფრთხილებიხარ, ესა თუ ის საქმე გააკეთო.

აჰმედ ბაბუას ელიფის ეს სიტყვები ძალიან მოეწონა.

- ყოჩაღ, ჩემო ჭკვიანო გოგო! ბედისწერასთან დაკავშირებით, სწორედ ამის ახსნა მინდოდა შენთვის. ნახე, ჩემი ძველი გამოცდილებით ერთი პრობლემა კიდევ გადაიჭრა.

ჩემო შვილიშვილო! უზენაესი ალლაჰის ცოდნა ყოვლისმომცველი და უსაზღვროა, უზენაესმა ალლაჰმა იცის, ჩვენ რა უნდა გავაკეთოთ, მაგრამ ეს იმას არ ნიშნავს, რომ იძულებული ვართ ,ისე მოვიქცეთ, ვინაიდან უზენაესმა გამჩენმა ჩვენ გონება მოგვცა, აზროვნების უნარი გვიბოძა და კარგისა და ცუდის გარჩევა გვასწავლა, მოგვცა თავისუფლება, რომ ვიმოქმედოთ ისე, როგორც გვნებავს. გარდა ამისა, კიდევ ერთი სიბრძნით დაგვარიგა: სიგლახეს ნუ იზამთ, ვინაიდან მე ეს არ მომეწონება. თუ იქმთ, ცუდი-იქნება.

თუკი ჩვენ არასწორად ვიმოქმედებთ, შეიძლება დანაშაული უზენაეს გამჩენს დავაბრალოთ? რა ჩემი ბრალია, უზენაესმა ალლაჰმა იცოდა, რომ ასე უნდა მოვქცეულიყავი და მეც ამიტომ გავაკეთეო. თუ ვიტყვით, ბედისწერა ასეთი ყოფილაო, ვინმე დაგვიჯერებს? ყველაფერს რომ თავი დავანებოთ, ამას ჩვენც არ დავიჯერებთ.

- დიახ, ასეა ბაბუა-წარმოსთქვა ელიფმა თავდაჯერებით, თუმცა ფიქრი ამჯერად სხვა საკითხზე შეაჩერა - ბაბუა, კარგი, გასაგებია, მაგრამ, თუკი უზენაესი ალლაჰი ინებებს, ხომ შეუძლია ჩვენს ბოროტებას წინ აღუდგეს? მაგრამ ასე არ ხდება. უზენაესი გამჩენი, რომელსაც ასე ძლიერ ვუყვარვართ, ამ სიკეთეს ჩვენთვის რატომ არ იჩენს?

აჰმედ ბაბუას ელიფის ეს შეკითხვაც მოეწონა. თუმცა გაიფიქრა, „ვაიმე, ღმერთო ჩემო, ამ ბავშვს რა აზრები მოსდის?" ელიფს მიუბრუნდა და უპასუხა:

- უზენაესმა ალლაჰმა ჩვენთვის ყველაზე დიდი სიკეთე ჰქმნა, ჩვენ თავისუფალ არსებებად გაგვაჩინა, ჩემო შვილისშვილო! თუ უზენაესი გამჩენი ჩვენ ბოროტების ჩადენის ძალას არ მოგვცემდა, ან კიდევ ბოროტების ჩადენას წინ აღდგომოდა, სამოთხეს, ჯოჯოხეთს, ან ამდენ ლამაზ წყალობას რაღა ფასი ექნებოდა?! მაშინ შუამავლები და ღვთიური წიგნები რისთვის იქნებოდა საჭირო. აი, სწორედ ეს ყველაფერი ერთმანეთთან მჭიდრო კავშირშია.

იმ შემთხვევაში, თუკი უზენაესი ალლაჰი ბოროტების ჩადენის საშუალებას არ მოგვცემდა, მაშინ ვიტყოდით: -ჩვენ ტყვეები ვართ? ხელ-ფეხი რატომ გვაქვს შეკრული? რატომ ვერ ვაკეთებთ ყველაფერ იმას, რაც გვსურს?

უზენაესი ალლაჰის მიერ ჩვენი ასეთი ყოფით გაჩენა, ჩვენს ნამოქმედართან დაკავშირება, სიკეთისა და ბოროტებისთვის იმქვეყნად საზღაურის არსებობა, -ყველაფერი ჩვენი ბედისწერაა.

ელიფი:

- ბაბუა, დღეს შენ ძალიან დაგღალე, მაგრამ რა ვქნა, გონებაში კიდევ ერთი კითხვა მიტრიალებს. თუკი ამ შეკითხვაზეც პასუხს გამცემ, სიტყვას გაძლევ, მეტს აღარ შეგაწუხებ. ზოგჯერ დედიკო ამბობს: „სიკეთე და ბოროტება-ორივე ალლაჰისგან მომდინარეობსო"-.ასეთი გამოთქმა სწორია? თუ სწორია, მაშინ, როცა უზენაესი ალლაჰი სასჯელს მოგვივლენს, უსამართლობა არ იქნება?



- ჩემო საყვარელო შვილიშვილო! ეს სიტყვები მართალია, მაგრამ მას შეცდომით იგებენ. ახლა გეტყვი, თუ სად ცდებიან ისინი. სამყაროს ერთადერთი გამჩენი ჰყავს. ის უზენაესი ალლაჰია, ეს ხომ კარგად ვიცით?!

- რა თქმა უნდა!

- რადგან ამ სამყაროს ერთადერთი გამჩენი ჰყავს, მაშინ სიკეთე და ბოროტება ვისი გაჩენილი იქნება, ე. ი. მისი. მაგრამ ვერ ვიტყვით „ჩვენ ამაში რა ბრალი მიგვიძღვის "? ვინაიდან უზენაესი ალლაჰი სიკეთესაც და ბოროტებასაც ჩვენი სურვილით აჩენს. ისევ იგივე საკითხს დავუბრუნდით. უზენაესმა ალლაჰმა ჩვენ გონება და აზროვნების უნარი გვიბოძა. შემდეგ სამოთხისა და ჯოჯოხეთისკენ მიმავალი-ორი გზა გვიჩვენა. ბოლოს კი გამოცდა მოგვიწყო და გვითხრა:

,,თუკი სიკეთეს ისურვებთ, ამის გარემოს შეგიქმნით და თქვენი კმაყოფილი ვიქნები.

თუკი ბოროტების სურვილი გექნებათ, იმის გარემოსაც შეგიქმნით, ვინაიდან მე ერთადერთი გამჩენი ვარ. თუმცა თქვენი ასეთი ქმდებებით მოხარული არ ვიქნები."

როგორც ხედავ, ჩემო პატარა გოგოვ, სიტყვები: სიკეთე და ბოროტება-ორივე ალლაჰისგან მომდინარეობს, სწორედ ამას ნიშნავს. ე. ი. სიკეთესაც და ბოროტებასაც უზენაესი ალლაჰი აჩენს. მაგრამ მათ ჩვენი სურვილით მოგვივლენს. გამომდინარე აქედან, პასუხისმგებლობასაც გვაკისრებს.

ელიფი, რომელმაც კითხვებზე დამაკმაყოფილებელი პასუხები მიიღო, საკმაოდ დამშვიდებული იყო. ამით მას უზენაესი ალლაჰის ყოვლისშემძლეობასა და უსაზღვრო ძლევამოსილების რწმენა კიდევ უფრო გაუძლიერდა.

მეჰმედ იაშარ ქანდემირი

# ბედისწერა

წყალი ზღვის დონეზე 100 გრადუსამდე დუღს.



ყველა მცენარე თავის განსაზღვრულ დრომდე ცოცხლობს



საზოგადოებაში, რომელშიცუზნეობაუსამართლობა მეფობს, შეუძლებელია მშვიდობის დამკვიდრება!.



ზემოდანჩამოგდებული საგანი ძირს დედამიწის მიზიდულობის ძალით ვარდება



ყოველი ცხოველი თავისთვის მინიჭებული ბუნების შესაბამისად მოქმედებს



იმ საზოგადოებაში, რომელშიც შემოსავლების გადანაწილება უსამართლოდ ხდება, არეულობა იწყება



წყალს წნევის ძალა გააჩნია



ყველა ცოცხალი კვდება



განუვითარებელია ის საზოგადოება, რომელიც სწავლა-განათლებას მნიშვნელობას არ ანიჭებს.



შეიძლება ზემოთ მოცემული მაგალითების მსგავსი ასობით და ათასობით მაგალითი მოვიტანოთ. აღნიშნული მაგალითები გვიჩვენებს, რომ სამყაროში ყოველი არსება გარკვეული გეგმის, პროგრამისა და ზომების ფარგლებშია გაჩენილი. ისინი მათთვის მინიჭებულ მოვალეობებს ასრულებენ და არსებობას ინარჩუნებენ.

უზენაესმა ალლაჰმა ყველა არსება გარკვეული ზომის მიხედვით გააჩინა, თითოეული მათგანი გაჩენის მიზანთან შესაბამისი თვისებებით და ნიჭით დააჯილდოვა. უზენაეს გამჩენს სამყაროში შემთხვევით არაფერი გაუჩენია. უზენაესი ალლაჰი ყველაფრის მცოდნეა და ყველაფერი მისი ნებითა და ძლევამოსილებითაა გაჩენილი. სწორედ ბედნისწერაა ის, რომ უზენაესმა ალლაჰმა იცის, რაც მომავალში უნდა მოხდეს, მას ხომ სამყაროში არსებებისთვის განკუთვნილი განსაზღვრული გეგმა, პროგრამა და ზომები აქვს დაწესებული. ადამიანები კი წინასწარი ცოდნის გარეშემომხდარ ამბავს შემთხვევას უწოდებენ, არასწორად ფიქრობენ იმაზე, რომ უზენაესმა ალლაჰმა ეს ყველაფერი წინასწარ იცის. მაგალითად, განვიხილოთ წვიმა. უზენაეს ალლაჰს წვიმის და მასშტაბები აქვს.

მზის ზემოქმედების შედეგად დედამიწაზე არსებული წყლები ორთქლდება და ატმოსფეროში ადის.

ატმოსფეროში მოხვედრილი ორთქლი ცივ ჰაერს შეეჯახება, მისი ნაწილაკები ჰაერში არსებულ მტვრის ნაწილაკებს შეერწყმება და ღრუბლები წარმოიქმნება.

შემდეგ ღრუბლები წვიმას წარმოშობს.

როდესაც წყლის წვეთები საკმარის სიდიდეს მიაღწევს, მიზიდულობის ძალის ზეგავლენით დედამიწაზე წვიმის სახით წამოსვლას იწყებს.

უზენაესი ალლაჰის მიერ წვიმის წარმომშობი პროცესები და შეუდარებელი წესრიგი-მისი ბედისწერაა. დედამიწის გაჩენის დღიდან წვიმა ასეთი კანონზომიერებით მოდის. უზენაესმა ალლაჰმა, რომელმაც წვიმა ასე დააწესა, საუკეთესოდ იცის ის, თუ სად, როდის და რამდენი უნდა გაწვიმდეს.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

„ჩვენ ყველაფერი გარკვეული ზომის მიხედვით გავაჩინეთ“

*(სურა ყამერი, აიათი 49)*



# ემრეს ბედისწერა

ერთ მშვენიერ დღეს ემრე სახლში იჯდა და გაკვეთილებს მეცადინეობდა. მშობლები თავისთვის რაღაცაზე საუბრობდნენ. ემრე ჯერ მათ საუბარს ყურადღებას არ აქცევდა. უცებ მამის წარმოთქმულ სიტყვებს მოჰკრა ყური:

-ღვთის ნებაა, გენაცვალე, ღვთის ნება! რაც უნდა გააკეთო, ბედისწერაა! წინ ვერ აღვუდგები.

ემრეს ყურადღება უცებ ამ სიტყვებმა მიიპყრო. მაშინვე მამას მიუბრუნ-



და და ჰკითხა:

-მამიკო, რა თქვი ბოლოს?

-რომელი? ღვთის ნება თუ ბედისწერა?

-დიახ, დიახ ეგ სიტყვები!

-აგიხსნი, მაგრამ შენ ჯერ შეიძლება გაგიჭირდეს ამის გაგება.

-მამიკო! მეც ახლა სწორედ ამ საკითხს ვკითხულობ და ვცდილობ გავერკვე, მაგრამ რატომღაც მიჭირს ბედისწერის გაგება.

-მაჩვენე მამა წიგნი, ერთი მეც გადავხედო, აბა, რა ვერ გაიგე?

ემრემ წიგნი მამას გაუწოდა. მამამ ბედისწერის საკითხს ყურადღებით გადაავლო თვალი, ცოტა ხანს დაფიქრდა და თქვა:

-კარგი, ემრე! მისმინე! ბედისწერის ამაზე უფრო მარტივად ახსნა შეუძლებელია. ხოლო რაც შეეხება იმას, რომ შენ ვერ გაიგე, საკითხის სირთულის გამო კი არა, ბედისწერის საკითხის სირთულის გამოა.

-კი მაგრამ, მამა, ამ საკითხის გაგება მე როგორ უნდა შევძლო. წიგნის „მოსამზადებელი სამუშაოების“ ნაწილში სწერია, „ბედისწრის“ მნიშვნელობა უფროსებს ჰკითხეთ და ისწავლეთო. მასწავლებელმა გვთხოვა, რომ ეს საკითხები სახლში გვესწავლა და გაკვეთილზე მომზადებული მივსულიყავით. მე ეს საკითხი წიგნში წავიკითხე, მაგრამ სრულყოფილად ვერ გავიგე.

ემრეს მამა ცოტა ხანს დაფიქრდა და შემდეგ უთხრა:

- ემრე, პირველ რიგში ის კედლის კალენდარი მომიტანე. კალენდარს ერთად გადავხედოთ. აბა, შემახსენე, დღეს რა დღეა?

-კვირა

-კი მაგრამ, დღეს სკოლაში რატომ არ წახვედი?

-იმიტომ, რომ კვირაა. კვირა დღეს ხომ დასვენებაა.

-კარგი. მაშ, ხვალ რა დღეა?

-ორშაბათი, მე სკოლაში უნდა წავიდე, ხოლო შენ-სამსახურში.

-კარგი, მაგრამ, რატომ შენ დღეს არ წახვედი სკოლაში, ან მე-სამსახურში?

ემრეს გაუკვირდა და მამას გადახედა.

შემდეგ მამამ განაგრძო:

-ემრე, კიდევ ერთ რამეს გკითხავ. შენ დღეს სკოლაში იმიტომ არ წახვედი, რომ კალენდრის მიხედვით დღეს კვირა იყო?

-დიახ.

- კი მაგრამ, მათ ვინც კალენდარი მოამზადეს, საიდან იცოდნენ, რომ დღეს კვირა იქნებოდა.

-როგორც ჩანს, თავდაპირველად გამოიანგარიშეს და აღმოაჩინეს, რომ დღეს კვირა იქნებოდა.

-კი მაგრამ, ეს როგორ დაამტკიცეს? წინასწარი ცოდნით ხომ ასეა?

-რა თქმა უნდა მამა, უცოდინარი ამას როგორ გააკეთებდა?

-აბა, ახლა კიდევ ერთი შეკითხვა. მათ რომ კალენდარში ერთი კვირის განმავლობაში სულ კვირა, კვირა, კვირა დაეწერეს, ჩვენ ყველა ამ დღეს დავისვენებდით?

-როგორ შეიძლება ასე მამა! რა თქმა უნდა, არ დავისვენებდით.

-რატომ?

- რატომ და ყველა დღე კვირა, ანუ დასვენების დღე არ იქნებოდა.

ყოჩაღ, ჩემო ემრე, რასაც ამბობ, მართალია. მათ კარგად იციან, რომ ზედიზედ კვირა დღე არ შეიძლება იყოს. ახლა ყურადღებით მისმინე: გავიგეთ, რომ ჩვენს კალენდარში კვირა დღე რომ სწერია, ამიტომ არ ვისვენებთ. კალენდრის შემდგენლებმა, ერთი წლის წინ იცოდნენ, რომ დღეს კვირა იქნებოდა და ამიტომ ასე დაწერეს. დღეს კი ეს დღე დადგა და შენ სკოლაში არ წახვედი. ასევე წინასწარ დაადგინეს, რომ ხვალ ორშაბათი იქნებოდა და შენ სკოლაში უნდა წახვიდე. მოკლედ ის, რომ უზენაესმა ალლაჰმა იცის, დედამიწაზე ცხოვრების დროს რაც თავს უნდა გადაგვხვდეს. სწორედ ეს არის ბედისწერა. ხოლო ის, რომ წინასწარ განსაზღვრული დრო დადგება და რამე მოხდება, ამას ბედისწერის აღსრულება ეწოდება.

-კიდევ ერთ მაგალითს აგიხსნი, თუ ისურვებ.

-კარგი იქნება მამა!

-კალენდარში, რომელიც ახლა ხელთ გვაქვს, ისიც წერია, თუ რა დროს უნდა ამოვიდეს მზე. სინამდვილეში მზე ზუსტად იმ დროს ამოდის, რომელიც კალენდარშია მოცემული. მზე დანიშნულ დროს იმიტომ კი არ ამოდის, რომ ეს კალენდარში ასე სწერია, არამედ იმიტომ, რომ მზის ამოსვლის დრო ასეა განსაზღვრული. ადამიანების სიცოცხლეც ასეთივეა. ადამიანები ცხოვრებაში საკუთარი ბედისწერის აღსრულებაში მნიშვნელოვან როლს თამაშობენ. შეიძლება ცოტა არეულად გამომივიდა, მაგრამ იმედია გაიგებ?

ცოტა დავიბენი, მაგრამ, როგორც ჩანს, მივხვდი. შენ მიერ მოყოლილ მაგალითებზე ვიფიქრებ. რასაც ვერ გავიგებ, ხელახლა გკითხავ. ყველაფრისთვის დიდი მადლობა!

-ალლაჰმა გამჭრიახი გონება მოგცეს, შვილო!

ემრე მეცადინეობას დაუბრუნდა, ხოლო მშობლებმა საუბარი განაგრძეს.

მუსტაფა ოჯალ



### უზენაესი ალლაჰის ცოდნა და ბედისწერა

უზენაესმა ალლაჰმა ყველა ის მოვლენა იცის, რაც აქამდე მომხდარა და რაც მომავალში უნდა მოხდეს. მისი ცოდნის არეალი ყოვლისმომცველია. მისი ცოდნისა და ნების გარეშე სამყაროში არაფერი ხდება.

არ უნდა დავივიწყოთ, რომ ალლაჰის ცოდნა და ჩვენი ცოდნა ერთი და იგივე არ არის. ჩვენი ცოდნა გარკვეული დროით არის განსაზღვრული. ჩვენ განსაზღვრულ დროში ჩვენამდე მოღწეულის შესახებ ვიცით. არ შეიძლება ვიცოდეთ, თუ რა მოხდება მომავალში. მხოლოდ შესაძლებელია, ზოგი რამ ვივარაუდოთ. თუმცა უზენაესი ალლაჰის ცოდნა კი დაუსაბამოა და იგი რაღაც დროით არ არის განსაზღვრული. დაუსაბამო ცოდნა წარსულს, ახლანდელსა და მომავალ დროს ერთად მოიცავს. გამომდინარე აქედან, უზენაესი ალლაჰი წარსულს, აწმყოს, მომავალს, ყიამეთსა და საიქიო ცხოვრებას ერთდროულად ხედავს და განაგებს, იმიტომ რომ ამ ყველაფრის გამჩენი თვითონაა.

ადამიანი უზენაესი ალლაჰის შექმნილი სამყაროს წევრია. ისე როგორც სხვა ცოცხალი არსება, ადამიანიც უზენაესი გამჩენის ნებით არსებობს და ცოცხლობს. ყოვლის მცოდნე უზენაესმა გამჩენმა ადამიანს სურვილის უნარი მიანიჭა. იგი გააჩინა ისეთ არსებად, რომ დამოუკიდებლად და თავისუფლად თავად აირჩიოსცხოვრების გზა. ეს კი იმიტომ, რომ ადამიანის ცხოვრება განკითხვის დღის გამოცდას ელოდება.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

„და მისთანაა გასაღებნი დაფარულისა, არავინ უწყის მის გარდა. და იცის, რაც ხმელეთზეა და ზღვაში. ერთი ფოთოლიც არ ჩამოვარდება მისი ცოდნის გარეშე, და არცა მარცვალი ნედლი და ხმელი მიწის წყვდიადში, რომ არ იყოს ცხად წიგნში."

*(სურა ენამი, აიათი 59)*

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

"მისთვის (სულისთვის) უკეთურობისა და მორჩილების შთამგონებელსა! უეჭველად, ნეტარ იქმნა (სული), ვინც განწმინდა იგი! უეჭველად, წარწყმედილ იქმნა (სული), ვინც შეეცადა მისი(ნაკლოვანებების) დაფარვას!"

*(სურა შემსი, აიათი 8-10)*

### ადამიანის არჩევანის თავისუფლება. სურვილი

ქმედებები ორ ჯგუფად იყოფა:

1. უნებლიედ გაკეთებული ქმედებები

2. სურვილით ჩადენილი ქმედებები

უზენაესმა ალლაჰმა სხვადასხვა ორგანოები გვიბოძა და მათი ფუნქცია განსაზღვრა:

* გულის რიტმული მუშაობა
* კუჭის მოქმედება
* ვენებში სისხლის მიმოქცევა

ზემოთ ჩამოთვლილი ყველა ჩვენი სურვილის გარეშე ხდება. ადამიანის ყოველი ორგანო უზენაესი ალლაჰის მიერ დაკისრებულ ფუნქციას ასრულებს.



ჩვენი სურვილის გარეშე ხდება აგრეთვე:

* დედ-მამის არჩევა
* ჩვენი დაბადების დრო
* კანის ფერის არჩევა

ჩვენ მსგავსი სურვილის არჩევის უფლება არ გაგვაჩნია. **ასევე ქმედებებიც, რომლების არჩევანის უფლება არ გვაქვს და პასუხისმგებლობაც არ გვაკისრია.**

აღსანიშნავია, რომ არსებობს ქმედებები, რომლებიც ჩვენი სურვილით ხდება. ეს ჩვენი საკუთარი, თავისუფალი არჩევანია, მაგალითად: ჭამა, სმა, სეირნობა, სწავლა თუ ღვთისმსახურება-ყველა ჩვენ სურვილზეა დამოკიდებული. როდესაც მოგვწყურდება, წყალს მაშინ დავლევთ, როცა მოგვშივდება საჭმელს მაშინ შევჭამთ. ასევე თავად ვირჩევთ იმას, თუ რა უნდა ვჭამოთ, ან რა უნდა დავლიოთ. ჩვენვე ვიღებთ გადაწყვეტილებას, ვისაუბროთ, თუ გავჩუმდეთ. ამასთან ერთად ჩვენ ვირჩევთ, საუბრისას სიმართლე ვთქვათ, თუ ვიცრუოთ. მოკლედ, როგორც ადამიანები, ჩვენს სურვილებს, დადებითს თუ უარყოფითს, ჩვენვე ვაკონტროლებთ. **ყველა ქმედებაზე, რომლის არჩევანის უფლებაც გაგვაჩნია, პასუხისმგებლობაც გვაკისრია.**

სურვილსა და პასუხისმგებლობას შორის კავშირი შემდეგი მაგალითით შეიძლება აიხსნას.

წარმოვიდგინოთ, რომ ერთ-ერთი ჩვენი მეგობრის საფულე ვიპოვეთ. ამ შემთხვევაში ორი სახის ქმედების არჩევანის



უფლება გაგვაჩნია.

1. ვიტყვით, რომ ეს ფული მე არ მეკუთვნის, სხვისი ფულია და მესაკუთრის ნებართვის გარეშე, მისი გამოყენება არასწორი საქციელია. ამის შემდეგ ავიღებთ და საფულეს მეგობარს დავუბრუნებთ.

2. ფულს ავიღებთ და ისე დავხარჯავთ, როგორც მოგვესურვება.

აღნიშნულ სიტუაციაში არჩევანი ჩვენს ხელშია და ასევე არჩევანის პასუხისმგებლობაც სრულად ჩვენ გვეკისრება. თუკი პირველ ქმედებას ავირჩევთ, ეს სწორი და სამართლიანი საქციელი იქნება და მადლსაც მოვიგებთ. ამასთან ერთად უზენაესი გამჩენი ამ სამართლიანი საქციელის გამო დაგვაჯილდოებს. ხოლო თუკი მეორე ქმედებას ავირჩევთ, უზენაესი ალლაჰის აკრძალვას დავარღვევთ და ჰარამს ჩავიდენთ, რაც ცოდვაც იქნება და საიქიოში ამისათვის პასუხს გავცემთ.

**უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:**

"ალლაჰი არ აკისრებს არც ერთ სულს იმაზე მეტს, რაც მას ძალუძს. მისი იქნება რა სიკეთესაც მოიხვეჭს და მის წინააღმდეგ, რა ავიც მოიხვეჭოს."

*(სურა ბაყარა აიათი 286)*

უზენაესი ალლაჰი პასუხისმგებლობას გვაკისრებს ყველა იმ ნამოქმედარის გამო, რომელსაც ჩვენი ნება-სურვილით გავაკეთებთ.

# უზენაესი ალლაჰის ბედისწერისგან ისევ მისი ნებით მივდივართ

ჰალიფობის დროს კეთილშობილი ომარი დამასკოში გაემგზავრა. ქალაქთან ახლოს მას ისლამის ჯარის მთავრსარდალი ებუ უბეიდე და მისი თანმხლები პირები შეხვდნენ. მათ კეთილშობილ ომარს უთხრეს, რომ დამასკოში შავი ჭირის ეპიდემია მძვინვარებდა.

კეთილშობილმა ჰალიფა ომარმა ამ საკითხთან დაკავშირებით თანმხლებ პირებს-ენსარ და უფროს მუჰაჯირ საჰაბებს ესაუბრა. ზოგიერთმა საჰაბემ თქვა, რომ უკვე გზას ადგა და უკან დაბრუნება შეუფერებელი იყო. ზოგმა კი ჩათვალა, რომ ისეთ ადგილას წასვლა, სადაც შავი ჭირის მსგავსი ეპიდემია იყო. არასწორი იქნებოდა და უკან გადაწყვიტა დაბრუნება. ამის შემდეგ კეთილშობილი ომარი თანხმლებთ მიუბრუნდა და უთხრა:

- მე დილით ჩემს სამგზავრო პირუტყვზე ვჯდები და უკან ვბრუნდები, თქვენც ჩემთან ერთად წამოხვალთ.

ამ სიტყვებს ებუ უბეიდე გამოეხმაურა,

- ო, მორწმუნეთა მბრძანებელო! უზენაესი ალლაჰის ბედისწერას გაურბიხარ? თუკი უზენაესმა ალლაჰმა თქვენი სიკვდილი ამ დაავადებით ინება, მოკვდებით. თუკი არ ინება, მაშინ თქვენ არაფერი შეგეხებათ.

კეთილშობილმა ომარმა უპასუხა:

- ო, ებუ უბეიდე, ნეტავ, ეს შენს მაგივრად სხვას ეთქვა.

კეთილშობილ ომარს ებუ უბეიდე ძალიან უყვარდა და მისი აზრის წინააღმდეგ არ გამოვიდა. შემდეგ ისევ საუბარი განაგრძო:

- დიახ, უზენაესი ალლაჰი პასუხისმგებლობას ყველა იმ ნამოქმედარის გამო გვაკისრებს, რასაც ჩვენი ნება-სურვილით გავაკეთებთ. რას იტყვი, ებუ უბეიდე? შენ რომ აქლემები გყავდეს და ისეთ მინდორში წაიყვანო, სადაც ერთი მხარე საძოვარი იყოს, ხოლო მეორე –მოუსავლიანი, რას იზამდი?! თუკი შენ აქლემებს ბალახიან მდელოზე მიუშვებდი, ღვთის განგებით აძოვებდი. განა ნაკლებ ბალახიან ადგილას რომ წაგეყვანა, იქაც ღვთის განგებით არ აძოვებდი?

კეთილშობილი ომარის ამ სიტყვებმა ებუ უბეიდე დააფიქრა. ამ დროს აბდრრაჰმან იბნ ავფი გამოჩნდა, რომელიც დიდი ხნის განმავლობაში არსად ჩანდა. ამ საკითხთან დაკავშირებით, მეც ერთი რამ ვიცი. თქვა მან და წმინდა შუამავლის სიტყვები გაიმეორა:

**„თუკი გაიგებთ, რომ რომელიმე ადგილას გადამდები დაავადება, იქ ნუ წახვალთ. აგრეთვე, თუკი გადამდები დაავადება იქ იჩენს თავს, სადაც თქვენ იმყოფებით, მაშინაც ნურსად წახვალთ“.**

კეთილშობილმა ომარმა, რომელმაც აბდურრაჰმან ბინ ავფის ნაამბობი მოისმინა, სწორი არჩევანისთვის უზენაეს ალლაჰს მადლობა გადაუხადა და დამასკოში არ წაწავიდა. მალე თანმხლებთან ერთად უკან, მედინას გზას დაადგა. *(ბუჰარი, თიბ. 30)*



# შრომა, სარჩო და მინდობა/თევექქული

## შრომა და სარჩო

დედამიწაზე გაჩენილი თითოეული არსება უზენაესი ალლაჰის მიერ დადგენილი წესით მოქმედებს. ისინი გაჩენის მიზნის შესაბამის მოვალეობებს ასრულებენ, შრომობენ და უზენაესი გამჩენის ნებით სარჩოს იმკიან. ჩიტები, რომლებიც დილით ბუდეებიდან მშიერი გამოდიან, შიმშილის დასაოკებლად საკენკს დაეძებენ და საღამოს დანაყრებული ბუდეებში ბრუნდებიან. ტყის ცხოველებით დაწყებული და ზღვის თევზებით დამთავრებული ყველა არსება განსაზღვრული წესისამებრ ცხოვრობს. ფუტკარი ყვავილიდან ყვავილზე დაფრინავს და თაფლს ამზადებს, ჭიანჭველა შრომობს და საჭმელს აგროვებს. ლომი ნადავლის საპოვნელად ძალას არ იშურებს, კუ ნელი ნაბიჯებით, უწყინრად საკვებს ეძებს, თევზი საკვების საშოვნელად დაუღალავად დაცურავს. ერთი სიტყვით, ყველა არსება თავის სარჩო- საკვებს, შეძლებისდაგვარად, იმკის.

დედამიწაზე ცოცხალი არსებები თავის მოვალეობებს ასრულებენ. შრომობენ და უზენაესი გამჩენის ნებით სარჩოს იმკიან. აქედან გამომდინარე, ადამიანს როგორც გონიერ არსებას სიზარმაცე არ შეშვენის.

**უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს:**

“ვერავინ მიირთმევს იმაზე საუკეთესო სარჩოს, რომელიც თავისი ალალი შრომით მოიპოვა. წმინდა დავუდი თავისი ხელით მონაპოვარს მიირთმევდა.”

(ბუჰარი, ენბია, 37)

უზენაესი ალლაჰი გვაცნობებს, რომ ყველა არსებას თავისი სარჩო მიეცა, თუმცა მის მოსაპოვებლად გარკვეული წესებიც დაუდგინა. უზენაესი ალლაჰის დაწესებული კანონების მიხედვით, სარჩო მიეცემა მას, ვინც მის მოსაპოვებლად გაირჯება და იშრომებს. უზენაესი გამჩენი წმინდა ყურანში ბრძანებს: **„და რომ არფერია ადამიანი, გარდა ილვწოდა რასაც.“** *(სურა ნეჯმი, აიათი 39)*

მაშ ასე, უზნეაესი ალლაჰის ნებით შრომა და სარჩოს მოპოვებისთვის გარჯა ადამიანის უპირველესი მოვალეობაა.





## შრომა

დედამიწამ იშრომოს, ზეცამ იშრომოს, შენ თუ არ (შეგრცხვება) მოიწყენ, იჯექი!

შენ რად გძინავს მაშინ როცა დედამიწა იღვიძებს

რატომ გძინავს რად არ შრომობ განა მკვდარი ხარ?

მეჰმეთ აქიფ ერსოი

## ნერგი, რომელიც ნაყოფს ორჯერ იძლევა

ერთხელ,აბბასთა ჰალიფამ ჰარუნ ბინ რაშიდმა დაინახა, რომ მოხუცი პიროვნება ნერგს რგავდა და უთხრა:

- ბატონო, შენ ძალიან მოხუცი ხარ, შენი დარგული ხის ნაყოფს ვერ მოესწრები. ტყუილუბრალოდ რატომ ირჯები?

მოხუცმა მიუგო:

— შვილო ჩემო, ჩვენმა წინაპრებმა რომ ნერგი დარგეს, ნაყოფი ჩვენ მივირთვით. ახლა ჩვენ უნდა დავრგოთ,რათა შთამომავლებმა მიირთვან.

ეს პასუხი ჰარუნ რაშიდს ძალიან მოეწონა. აიღო და მოხუცს ერთი ქისა ოქრო აჩუქა. მოხუცმა უთხრა:

— ა, ხომ ხედავ შვილო, ჩემმა დარგულმა ნერგმა უკვე დაიწყო ნაყოფის მოცემა!

ჰალიფა ჰარუნ რაშიდს მოხუცის სიტყვები ისე მოეწონა, რომ აიღო და კიდევ ერთი ქისა ოქრო მისცა. ამის მნახველ მოხუცს გაეცინა. ჰარუნ რაშიდმა მოხუცს ჰკითხა, თუ რატომ გაეცინა, მოხუცმა მიუგო:

— ვერ ხედავ, შვილო? ხეები ნაყოფს წელიწადში ერთხელი იძლევა, ჩემმა დარგულმა ხემ კი ნაყოფი უკვე მეორედ მომცა.



უზენაეს ალლაჰს სამყარო ისე აქვს მოწესრიგებული, რომ ყველაფერი გარკვეული მიზეზით უკავშირდება ერთმანეთს და მათ შორის მიზეზ-შედეგობრივი კავშირიც განსაზღვრულია. მოსავლის მიღებისთვის-მარცვლის დათესვა, ხოლო ნაყოფის მისაღებად ხის დარგვა აუცილებელია. ასევე წარმატების მისაღწევად გარჯაა გარდაუვალი. სამოთხის დამსახურებისთვის კი საჭიროა რწმენა, ღვთისმსახურება და უზენაესი ალლაჰის ბრძანებების მორჩილება.

უზენაესმა გამჩენმა, ადამიანს ამქვეყნად წარმატების მისაღწევად მუდმივი ბრძოლა დაუწესა, ამიტომ ჩვენი სურვილები ამ მიმართულებით უნდა გამოვიყენოთ. ადამიანები სურვილის თავისუფლების საზღაურს აუცილებლად მიიღებენ. ჩვენ, ადამიანებს, ვისაც გვჯერა, რომ ყველაფერი ამქვეყნად უზენაესი ალლაჰის ნებით ხდება, გამჩენის მიერ სამყაროში დადგენილი წესებით ვშრომობთ და ჩვენზე დაკისრებულ მოვალეობებს დიდი მონდომებით ვასრულებთ. ხოლო შემდეგ საბოლოო შედეგს გამჩენისგან მოველით. ნებისმიერ საქმიში, ჩვენს ხელთ არსებულ ყოველგვარ მატერიალურ და სულიერ საშუალებებს ვიყენებთ, უზენაეს ალლაჰს მივენდობით და საბოლოო შედეგს მისგან დაველოდებით. იმისათვის, რომ ჩვენი სურვილი აგვიხდეს, გამჩენს შევევედრებით და მისგან დახმარებას ვითხოვთ. მთელი გულით მხოლოდ და მხოლოდ მას მივენდობით.



უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

**„უთხარი: უეჭველად, ჩემი ღმერთი უზრდის ან უზღუდავს სარჩოს თავის მსახურთაგან იმას, ინებებს ვისაც. და რასაც დახარჯავთ, იგი მის ადგილს შეავსობს. და იგია საუკეთესო სარჩოს მომმადლებელი!“**

*(სურა „სებე“, აიათი 39)*

### შრომა და გამჩენზე მინდობა

გამჩენზე მინდობა არ ნიშნავს იმას, რომ გულხელდაკრეფილი ვისხდეთ და საქმის გაკეთებას სხვისგან ველოდოთ. პირველ რიგში ჩვენი მოვალეობები უნდა შევასრულოთ და შემდეგ უზენაეს ალლაჰს მივენდოთ. თუკი შედეგის მისაღებად ბოლომდე ვიბრძოლებთ, არასოდეს არ უნდა დავივიწყოთ, რომ უზენაესი ალლაჰი ჩვენ ყოველთვის დაგვეხმარება და კარგ შედეგსაც მოგვცემს.

გამჩენზე მინდობა არ ნიშნავს იმას, რომ ჩვენ ჩვენი გასაკეთებელი საქმის გაკეთება დაგვეზარდეს და გამჩენის მოი-

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

„ალლაჰისგან ბოძებულმა მოწყალებამ ლმობიერი გაგხადა მათ მიმართ. არადა უხეში და ულმობელი გული რომ გქონოდა, შემოგეცლებოდნენ. აპატიე მათ, ითხოვე მათთვის მიტევება და დაეკითხე მათ საქმეების თაობაზე. და როცა რამე საქმეს გადაწყვეტ, ალლაჰს მიენდე, უეჭველად, ალლაჰს უყვარს მინდობილები!“

*(სურა ალი იმრანი, აიათი 159)*

მედე ვიყოთ, ბედუინს, რომელმაც უკეთილშობილეს შუამავალს უთხრა, რომ აქლემს მიუშვებდა და ღმერთს მიანდობდა, შუამავალმა უპასუხა: *„არა ჯერ აქლემი მიაბი და შემდეგ მიანდე ალლაჰს". (თირმიზი, ყიამეთი, 60)* წმინდა შუამავლის ეს ჰადისი მიგვანიშნებს, რომ ასეთი სახის მინდობა არასწორი საქციელია.

მაშ ასე, თუკი უზენაეს გამჩენის მოიმედე მიწათმოქმედნი ვართ, სახნავი მიწები დროულად უნდა დახვნათ, მიწები დასათესად მოვამზადოთ და მარცვალი მიწაში დროულად უნდა ჩავთესოთ. თუკი კარგი მოსავლის მიღება გვსურს, საჭირო სასუქი დროულად მივცემთ, საჭირო დროს მოვრწყოთ კიდეც და დიდ გამჩენს შევევედროთ, კარგი მოსავალი მოგვცეს.

კეთილშობილი ომარის ჰალიფობის პერიოდი იყო. ადამიანთა ერთი ჯგუფი მეჩეთში ისხდა და საუბრობდა. რამდენიმე ხნის შემდეგ კეთილშობილმა ომარმა გამოიარა და ჰკითხა, თუ რატომ იყვნენ შეკრებილი.

— ო, მორწმუნეთა მბრძანებელო! ჩვენ ის ადამიანები ვართ, რომლებიც უზენაეს გამჩენზე წრფელი გულით ვართ მინდობილი. ჩვენ გვჯერა, რომ ის ჩვენ საკმარის სარჩოს სახლამდე გამოგვიგზავნის.

კეთილშობილი ომარი ამ სიტყვებზე ძალიან გაბრაზდა. თქვენ ახლა უნდა შრომობდეთ და სარჩოს მისაღებად ირჯებოდეთ, თქვენ კი აქ ზიხართ და დროს უქმად ხარჯავთ!-უთხრა და მეჩეთი დაატოვებინა.

— თქვენ არ ხართ ის ადამიანები, რომლებიც უზენაეს გამჩენზე არიან მინდობილი, პირიქით, ზარმაცები და მუქთამჭამელები ხართო-გაკიცხა ისინი.



ერთხელ სელიმმა, რომელიც სკოლა-ინტერნატში ცხოვრობდა, თავის მეგობრებს უთხრა:

„უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში ბრძანებს, რომ ყველა არსებისათვის სარჩოს მომცემი თვითონ არის. თუ ასეა, მე რატომ გავისარჯო სარჩოს მოსაპოვებლად? ჩემი ხვედრი რაც არის, ჩემთან ისეც მოვა. საკმარისია მხოლოდ უზენაეს ალლაჰს მივენდო“

თანაკლასელებმა აუხსნეს, რომ ეს არასწორი მოსაზრება იყო, მაგრამ ვერაფერს გახდნენ.

მალე საუზმის დრო მოვიდა, ამხანაგებმა თეფშები აიღეს და რიგში ჩადგნენ. სელიმი რიგში არ ჩადგა და თქვა: „მზარეული მოვა და ჩემს კუთვნილ კერძს მაინც მომიტანსო“. როდესაც მზარეულმა საუზმის დარიგება დაასრულა, დაიძახა: „დარჩა ვინმე, ვისაც საუზმე არ აუღია?“ დარწმუნდა, რა მშიერი აღარავინ იყო, სამზარეულო ჩაკეტა და სახლში წავიდა. სელიმი მშიერი დარჩა.

სადილზეც იგივე შემთხვევა განმეორდა. მშივრად დარჩენილმა სელიმმა იფიქრა, რომ მისი სარჩო ვახშამზე მოვიდოდა. საღამოსაც მზარეულმა საჭმელი მათ დაურიგა, ვინც რიგში იყო. შემდეგ ისევ დაიძახა: „დარჩა ვინმე, ვისაც საჭმელი არ აუღია?“ სელიმმა ისევ არ გაიღო ხმა, მაგრამ დაინახა რა მზარეული, სამზარეულოს კეტავდა, მორცხვად ჩაახველა. მზარეულმა უთხრა: ,,რას ახველებ, საჭმელი თუ გინდა თეფში მომაწოდე და მოგცემ.“ სელიმს სხვა გზა აღარ დარჩენოდა, თეფში გაუწოდა, საჭმელი გამოართვა და გემრიელად დანაყრდა. ამის შემდეგ სელიმმა მეგობრებს უთხრა: უზენაესმა ალლაჰმა სარჩო მოგვცა, მაგრამ მის მოსაპოვებლად მხოლოდ დახველებაა საჭირო.



# ლომი და მელია

ერთი კაცი სარჩოს საძიებლად სოფლის გზას დაადგა. გზა ტყეში გადიოდა და კაცს შემოაღამდა. კაცმა გადაწყვიტა, ღამე ტყეში გაეთენებინა. კაცს ნადირის ძალიან ეშინოდა, ამიტომ ტოტებით დაფარულ დიდ ხეზე ავიდა და გათენებას დაელოდა. ამასობაში მხეცების ღმუილი შემოესმა. შეშინებულმა აქეთ-იქეთ მიმოიხედა და ძირს დამშეული მელია დაინახა. კაცმა თავისთვის გაიფიქრა.

,,ნეტავ, ეს მელია რას ჭამს, რას სვამს, თავს რითი ირჩენსო?"

ამასობაში დაინახა, რომ შორიდან



ლომი მოდიოდა და პირით შველს მოათრევდა. ლომი ნანადირევით იმ ხის ძირში დანაყრდა. ლომმა იქაურობას გაშორდა, წელმოტეხილმა მელიამ ნელა-ნელა მიცუნცუნდა ნარჩენებთან. დარჩენილ ლეშს მელია მიუახლოვდა და სული მოიბრუნა. ამის დამნახავმა კაცმა გაიკვირვა და თავისთვის ჩაილაპარაკა:

- უზენაესი ალლაჰის სიბრძნეს შეხედე! დამშეულ მელასაც კი მშიერს არ ტოვებს და სარჩოს უგზავნის, მელიას ხომ სარჩოს ძიებაში სულ არ უწვალია? რადგან ასეა, მე რატომ ვიწვალო და დავიღალო? რად მიღირს დილიდან საღამომდე შრომა? როგორც ამ მელამ სარჩო უზრუნველად მიიღო, ასევე მეც ჩემს წილ სარჩოს სახლში მივიღებ. ღმერთზე მინდობას ამ მელასგან ვისწავლი. შინ დავჯდები და სარჩოს დაველოდები. ასე ფიქრობდა, გათენდა, კაცი ხიდან ჩამოვიდა და გზა განაგრძო მალე კაცი გამოქვაბულს მიადგა და სარჩოს ლოდინი დაიწყო მთის წვერზე მდებარე გამოქვაბულში, კაცი სამ დღეს სარჩოს ელოდა. კაცს გამოქვაბულში არავინ მიაკითხა. მას საჭმელ-სასმელი არავინ მიუტანა. დრო გადიოდა და კაცს შიმშილი უძლიერდებოდა, მალე ძილღვიძილში რაღაც ხმა შემოესმა:

- ადექი, ზარმაცო კაცო! რას წევხარ და გძინავს, რას ზარმაცობ, შენ შეგიძლია, ხელ-ფეხი მოგყვება. რატომ გინდა, სულ იწვე და მშიერ მელას მსგავსად იწანწალო? წადი, ლომივით იშრომე შენც, შენც ჭამე და სხვებიც დააპურე!

ამ სიტყვების გამგონი კაცი ჭეშმარიტებას ჩასწვდა, გამოქვაბულიდან გამოვიდა და ჰალალი ლუკმის მოსაპოვებლად გზას დაადგა.

სადი შირაზი



# ავადმყოფობა და სიკვდილი

უზენაესმა ალლაჰმა, თითოეულ არსებას სხვადასხვა თვისება და უნარი მიანიჭა. ადამიანიც ისეა, როგორც სხვა ცოცხალი არსება, იბადება, იზრდება მრავლდება და დროის ამოწურვის შემდეგ კვდება. სიცოცხლის განმავლობაში უამრავი სახის ავადმყოფობა შეგვეყრება ხოლმე. დაავადებების წილი ჩვენი დაუდევრობითა და შეცდომებით, ზოგი კი ჩვენგან დამოუკიდებელი მიზეზების გამო წარმოიშობა.

ნებისმიერი ჩვენგანი შეიძლება გავხდეთ ავად. უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს: *უზენაესმა ალლაჰმა ყველა დაავადებას სათანადო მკურნალობა შეუსაბამა. (მუსლიმ, სელამ, 26)* აღნიშნული ჰადისი გვამცნობს, რომ ავადმყოფობისა და მკურნალობის გამჩენი უზენაესი ალლაჰია. ავდმყოფოისთვის შვების მიმცემი მხოლოდ უზენაესი გამჩენია. წმინდა იბრაჰიმი ამბობდა: **„ავადმყოფობის დროს ჩემი გამნმკურნავი მხოლოდ უზენაესი ალლაჰია.“** *(სურა შუარა, აიათი 80)*

ავადმყოფობის დროს ექიმთან წასვლა, მედიკამენტებისა და სამკურნალო სხვადასხვა საშუალებების გამოყენება, ჩვენი რელიგიის ერთ-ერთი ბრძანებაა. მკურნალობის შემდეგ საჭიროა უზენაესი ალლაჰისთვის ვედრება და მასზე მინდობა, რომლებიც რომელიც დაავადების განკურნვის მატერიალურ და სულიერ საშუალებებს უზრუნველყოფს.

**უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს:**

ერთ-ერთმა თანმიმდევარმა, წმინდა შუამავალს ჰკითხა:

- ო, ალლაჰის შუამავალო, ჩვენ ავადმყოფობისგან თავს ვიცავთ, ვედრებას აღვავლენთ, და ვმკურნალობთ. ამ ყველაფერს შეუძლია ღვთის ნება შეცვალოს?

შუამავლის პასუხი ზედმიწევნით მნიშვნელოვანი იყო.

- ავადმყოფობისგან თავის დაცვა, ვედრება და მკურნალობა ცალ-ცალკე ღვთის ნებას წარმოადგენს.

(თირმიზი , თიბ, 21)

მაგრამ შეცდომა იქნება უზენაესი ალლაჰი დავივიწყოთ და ვიფიქროთ, რომ ჩვენ მხოლოდ მკურნალობა და ექიმი გადაგვარჩენს. ჩვენი მიზანი ის არ არის, რომ ავად არ გავხდეთ, ჩვენი ვალია უსაფრთხოების ზომების დაცვა. ავადმყოფობის დროს საჭიროა შესაბამისი საშუალებების გამონახვა და მკურნალობა. ბოლოს კი ვედრება



და უზენაეს გამჩენზე მინდობა.

მკურნალობის მსგავსად, მნიშვნელოვანია ავადმყოფობის დროს გამჩენის არა უმადურობა, არამედ მადლიერება ღვთის ნების მორჩილება, რომელიც უზენაესი ალლაჰის განაწყენებისგან გადაგვარჩენს. ავადმყოფობის დროს ცოდნა იმისა, რომ ყველაფერი უზენაესი ალლაჰისგან მომდინარეობს და შვების მომცემიც მხოლოდ ის არის, მორალურ ძალას შეგვმატებს. იმედსა და ნდობას აგვიმაღლებს. პარალელურად ამისა, ავადმყოფობისა და წუხილის დროს გამოჩენილი მოთმინება, ალლაჰის სიყვარულს გაგვიძლიერებს და ალლაჰი ჩვენ დაგვაჯილდოვებს.

უზენაესი ალლაჰის მიერ ცოცხალი არსებებისთვის დაწესებული კიდევ ერთი გარდაუვალი კანონი ის არის, რომ ყოველი ცოცხალი ერთ დღეს აუცილებლად მოკვდება. **„ყოველი სული იგემებს სიკვდილს"** *(სურა „ალი იმრანი", აიათი 185)*

ყოველი ადამიანის სიცოცხლისთვის განსაზღვრული დროა დაწესებული. ცოცხალი არსებებისთვის გასაზღვრული დროის ამოწურვის შემდეგ-ყველა მოკვდება. უზენაეს ალლაჰს სიცოცხლეც და სიკვდილიც ხელეწიფება. მაშ ასე, ავადმყოფობისა თუ ტრაგედიისას დალუპული ადამიანებისთვის გამოჩენილი თანაგრძნობა გულში არსებული რწმენის ანარეკლია. ასეთ შემთხვევებში მოთმინების გამოჩენა უზენაეს ალლაჰს ნამდვილად მოეწონება.

**უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:**

„რომელთაც ეწიათ რაიმე უბედურება, და თქვეს: უეჭველად, ჩვენ ალლაჰს ვეკუთვნით და უეჭველად, მისდა მივიქცევით ჩვენ."

*(სურა ბაყარა, აიათი 156)*



# რას გვასწავლის ბედისწერის დაჯერება

## ბედისწერის დაჯერება

- ხშირად ვამჩნევთ, რომ ნებისმიერ მომხდარ შემთხვევაში, უდიდესი სიბრძნე არსებობს.
- ბედისწერა გვასწავლის, რომ სამყაროში ყველაფერი სისრულეში უზენაესი ალლაჰის ცოდნით, ნებითა და ძლევამოსილებით მოდის.
- თუკი სიმშვიდითა და კმაყოფილებით მივეგებებით ყველაფერ იმას, რაც უზენაესი ალლაჰისგან მომდინარეობს მის სიყვარულს დავიმსახურებთ
- უზენაესი ალლაჰის რწმენა მომავალში ფუჭი და უქმე შფოთისგან გადაგვარჩენს.

ის, რაც დედამიწაზე ხდება, ვცდილობთ ჩვენი ფიქრისა და გონების შესაძლებლობის ფარგლებში გავიაზრით. აღსანიშნავია, რომ შემთხვევები, რომლის მოწმეც ჩვენ ვხდებით, მხოლოდ იმ სახით არ არის, რომლის დანახვაც შეგვიძლია. ამა თუ იმ შემთხვევას აქვს მხარეები, რომლებსაც ჩვენ ვერ ვხედავთ, ვერ ვამჩნევთ და ვერ შევიცნობთ. ასეთი შემთხვევების ნამდვილი არსი მხოლოდ უზენაესმა ალლაჰმა იცის, როცა დავიჯერებთ ბედისწერას, სამყაროში მომხდარი ყველა მოვლენის გამჩენად, ყოვლისმცდონე და ყოვლისშემძლე უზენაეს ალლაჰის ვიწამოთ. ასეთი რწმენის წყალობით **შევამჩნევთ, რომ ნებისმიერ შემთხვევაში უდიდესი სიბრძნე არსებობს.** ამით კი ცხოვრების მიმართ ხედვა სრულიად შეგვეცვლება. მომხდარ შემთხვევებს სხვანაირად შევაფასებთ. თანამდებობა და სახელის მოხვეჭა, რომელიც მოგვწონს, ჩვენთვის მადლის მოგების შანსი გახდება. უზენაეს გამჩენს შევევედრებით, რომ მოგვცეს ის, რაც ჩვენთვის სასიკეთო იქნება. თავის ტკივილი ან სიცხიანობა, რომლებსაც ცუდ მდგომარეობად აღვიქვათ, იქნება უფრო სერიოზული ავადმყოფობისგან გადარჩენის მიზეზი. თავსდამტყდარი ავტოსაგზაო შემთხვევა, შეიძლება უფრო დიდი უბედურებისგან გადარჩენის მიზეზი გახდეს. თუკი მოვლენებს ამ გაგებით შევხედავთ, ნებისმიერ დროს უზენაეს ალლაჰს უფრო დიდი და მაშტაბური უბედურებისგან გადარჩენისათვის მადლობას გადავუხდით.

**უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:**

„იქნებ თქვენ გძულდეთ რამე, მაგრამ ის რამე კარგია თქვენთვის; და იქნებ თქვენ გიყვარდეთ რამე, მაგრამ ის ცუდია თქვენთვის. ჭეშმარიტად, (ამ ყველაფერს) უწყის ალლაჰი, თქვენ კი არ იცით!“

*(სურა ბაყარა, აიათი 216)*

უზენაესმა ალლაჰმა, თავისი ყოვლისმცოდნეობით, ყოვლისშემძლებითა და ყოვლადძლიერებით სამყაროში ზომიერება დააწესა. ყოველი მოვლენა, რომელიც სამყაროში ხდება, უზენაესმა ალლაჰმა უწყის. ყველაფერი მისი ნებითა და ძალით ხდება. დედამიწის გაჩენის დღიდან მზე აღმოსავლეთით ამოდის და დასავლეთით ჩადის. მსოფლიო მიზიდულობის ძალა და ატმოსფერული წნევა ისევ იგივეა. ცოცხალი არსებები წყლის საშუალებით სიცოცხლეს იძენენ და ინარჩუნებენ. უზენაესი გამჩენის მიერ სამყაროში დაწესებული უცვლელი კანონები ჩვენთვის უდიდესი წყალობაა. უზენაესი ალლაჰის მიერ დაწესებული ფიზიკური, ბიოლოგიური და საზოგადოებრივი კანონების წყალობით, დედამიწა გადაიქცა ისეთ ადგილად, სადაც ადამიანებმა შესძლეს ცხოვრება. ამ ცოდნამ და ბედისწერის რწმენამ, საშუალება მოგვცა, შეგვემჩნია სამყაროში არსებული საოცარი წესრიგი და ჰარმონია. **ყოველივე ეს გვასწავლის, რომ სამყაროში ყველაფერი უზენაესი ალლაჰის ცოდნით, ნებითა და ძლევამოსილებით მოდის სისრულეში.**

### უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

უთხარი: რას მეტყვით, თუკი ალლაჰი გაგიხანგრძლივებთ ღამეს აღდგომის დღემდე, ვინ არის სხვა ღვთაება, გარდა ალლაჰისა, რომელიც სინათლეს მოგივლენთ? ნუთუ არღა შეიგონებთ?!

უთხარი: რას მეტყვით, თუკი ალლაჰი გაგიხანგრძლივებთ დღეს აღდგომის დღემდე, ვინ არის სხვა ღვთაება, გარდა ალლაჰის, რომელიც გიბოძებთ ღამეს, რათა შეძლოთ მოსვენება? ნუთუ აღარ გულისხმაჰყოფთ?!

თავისი წყალობით მან დაადგინა თქვენთვის ღამე და დღე, რათა დაისვენოთ მასში და ეძიოთ მისი წყალობა. ეგების შეიქმნათ მადლიერნი?!

*(სურა ქასასი, აიათი 71-73)*

გაგვიხარდება, როდესაც საყვარელ პიროვნებას შევხდებით, ხოლო საყვარელი ადამიანების დაკარგვის შემთხვევაში დავმწუხრდებით. უზენაესი ალლაჰი ადამიანებს ამქვეყნად ზოგჯერ სიხარულით, ხოლო ზოგ შემთხვევაში მწუხარებით გამოცდის, ვინაიდან დედამიწა გამოსაცდელი ადგილია. თუკი ამ გაგებით ვიცხოვრებთ, სიხარულიცა და მწუხარებაც უზენაესი ალლაჰის სიყვარულის დამსახურებაში დაგვეხმარება. უზენაესი გამჩენს მისი მოვლენილი წყალობების გამო მადლობას გადავუხდით, ხოლო მწუხარების შემთხვევაში მოთმინებას გამოვიჩენთ. მისი უზენაესი ნების კმაყოფილი ვიქნებით. გამომდინარე აქედან, უზენაესი ალლაჰის კმაყოფილება ყაირათიან ადამიანად გვაქცევს. ჩვენ შურის, ჟინისა და გაუტანლობის თვისებებს ჩამოგვაშორებს. სიმშვიდითა და კმაყოფილებით მივეგებებით იმას, რაც უზენაესი **ალლაჰისგან მომდინარეობს და ასე მის სიყვარულს დავიმსახურებთ.**

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

„არ გწევით სიავე სიავეთაგან არც დედამიწაზე და არც თქვენს სულებს, რომ არა იყოს წიგნში, ვიდრელა მას მოვახდენდეთ. უეჭველად, ეს იოლია ალლაჰისთვის!

რათა არ იდარდოთ იმაზე, რაშიც ხელმოცარული დარჩით და არ იხაროთ იმით, რაც მოგმადლათ, რამეთუ ალლაჰს არ უყვარს თავმომწონე, ამაყები“

*(სურა ჰადიდი, აიათი 22-23)*

ადამიანი, რომელიც არ ენდობა უზენაეს გამჩენს, მომავლის მიმართ შფოთვა არ ასვენებს. ყოველთვის სიმდიდრის დაკარგვის შიშს განიცდის, მას დაავიწყდება წყალობა, რომელსაც ფლობს და სიღარიბის შიში შეიპყრობს. დაავიწყდება ჯანმრთელობა და ავადმყოფობის შიში მოსვენებას არ მისცემს. სურვილებით ფიქრი გონებას გარემოიცავს. მომავლის შესახებ ყოყმანი მას უძილოდ დატოვებს და ჯანმრთელობას დააკარგვინებს.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

**„უთხარი: არაფერი გვეწევა, გარდა, რაც ჩვენზე დაწერა ალლაჰმა. იგია ჩვენი მფარველი. დაე, მხოლოდ ალლაჰს მიენდონ მორწმუნენი!“**

*(სურა თევბე, აიათი 51)*

უზენაეს გამჩენზე მინდობა და ბედისწერის დაჯერება ჩვენს მომავალს **ფუჭი და უქმი შფოთისგან გადაარჩენს**, როდესაც ბედისწერის გვჯერა ვიცით, რომ არ მოხდება ის, რაც უზენაეს ალლაჰს არ ნებავს. ალლაჰის ნების გარეშე არაფერი მოგვივა, ხოლო, რაც არ უნდა დაგვატყდეს თავს, იმასთან დაშებრძოლება არავის შესწევს. დაბრკოლებებს, რომლებიც შეიძლება ცხოვრებაში დაგვატყდეს, სწორედ მისი დახმარებით გადავლახავთ. სიძნელეებს მისი დახმარებით დავძლევთ. ჩვენ, როგორც უზენაესი ალლაჰის მონა-მსახურები, ვალდებული ვართ, ვიშრომოთ, დახმარევა ვთხოვოთ და გამჩენს მივენდოთ.

# საყვარელი შუამავალი ყველაფერს უზენაესი ალლაჰის მოვლენილ სიკეთედ მიიჩნევდა

საყვარელი შუამავალი იყო ადამიანი, რომელიც ცხოვრებას ლამაზი თვალით უცქერდა და მხოლოდ სიკეთეს ხედავდა. იგი მუდამ კეთილად განწყობილი პიროვნება იყო. ცხოვრებაში თავსგადამხდარ ყოველ შემთხვევას დადებითად აფასებდა და ამისათვის უზენაეს ალლაჰს მადლობას უხდიდა. მას კარგად სჯეროდა, რომ რაც სამყაროში ხდებოდა, მხოლოდ უზენაესი ალლაჰის ნება იყო. იგი რწმენას შემდეგნარიად ხსნიდა: რწმენა, უზენაესი ალლაჰის არსებობის, ანგელოზების, წმინდა წიგნების, შუამავლების, საიქიოს, ბედისწერის დაჯერებასა და სიკეთისა და სიგლახის ალლაჰისგან მომდინარეობაა. (მუსლიმი, იმანი. 1.)

უკეთილშობილესი შუამავალი ალლაჰს ყოველთვის მის გვერდში იგულებდა და მას მიენდობოდა. ამის ყველაზე ნათელი მაგალითი მექადან მედინაში ჰიჯრეთის დროა. წმინდა შუამავალი და კეთილშობილი ებუ ბაქრი სევრის გამოქვაბულს აფარებდნენ თავს. წარმართები გამოქვაბულის კარებთან იყვნენ მოსულები, წელში რომ მოხრილიყვნენ დაინახავდნენ. კეთილშობილ ებუ ბაქრს იმის ძალიან ეშინოდა, რომ წარმართებს შუამავლისთვის რაიმე არ დაეშავებინათ. ასეთ სამკვდრო-სასიცოცხლო დროსაც კი წმინდა შუამავალი უსაზღვროდ იყო ალლაჰზე მინდობილი. მან ებუ ბაქრს უთხრა: „ნუ გეშინია, უზენაესი ალლაჰი ჩვენთან არის."

უკეთილშობილესმა შუამავალმა იცოდა, რომ ყველა არსება და მოვლენა უზენაესი ალლაჰის ცოდნისა და კონტროლის ქვეშ იმყოფება. რასაც გააკეთებდა ფიქრობდა იმაზე, რომ გამჩენს მოეწონებოდა თუ არა. ასევე სჯეროდა, რომ თუ არ იქნებოდა ნება უზენაესი ალლაჰის, ვერანაირი არსება მას ზიანს ვერ მიაყენებდა. ის თანამიმდევრებსაც იმავეს ურჩევდა. ერთხელ მან ჯერ კიდევ მცირეწლოვან აბდულლაჰ ბინ აბბასს უთხრა: „პატარავ, მე შენ ზოგიერთ პრინციპს გასწავლი". შუამავლის მიერ აღნიშნული პრინციპი რწმენის შინაარსის იყო:



უზენაესი ალლაჰის ბრძანებები დაიცავი, რათა ალლაჰმაც შენ ყური გადევნოს და დაგიფაროს;

უზენაესი ალლაჰის კმაყოფილება ნებისმიერი საქმის დროს უპირველესად მიიჩნიე;

თუკი რაიმეს მოითხოვ, უზენაეს ალლაჰს სთხოვე, დახმარება მისგან მოითხოვე.

კარგად იცოდე, კაცობრიობა რომ შენს სასარგებლოდ რაღაცის გასაკეთებლად შეიკრიბოს, ვერაფერს გარგებს, თუკი ალლაჰის ნება იქნება.

ასევე კაცობრიობა შენთვის საზიანო რამის გასაკეთებლად რომ შეიკრიბოს, ვერაფერს დაგიშავებს, თუკი ისევ ალლაჰის ნება არ იქნება. (თირმიზი, ყიამეთი, 59)

უზენაესი ალლაჰის სიყვარული და მასზე მინდობა უკეთილშობილეს შუამავალს უფრო მეტი ღვთისმსახურებისა და შრომა-გარჯისკენ უბიძგებდა. ასეთი მტკიცე რწმენა გახდა მიზეზი იმისა, რომ იგი სიზარმაცისა და უპასუხისმგებლობისგან დაიფარა. წმინდა შუამავალი ხშირად ევედრებოდა მას: ო, უზენაესო გამჩენო! საცოდაობის, სიზარმაცისა და შიშისგან შენ შეგაფარებ თავს. ვიანიდან მისი აზრით, სიზარმაცე და დაუდევრობა მუსლიმ ადამიანს არ შეეფერებოდა.

უკეთილშობილეს შუამავალს კარგად ჰქონდა შეგნებული, რომ ყოველი საქმე უზენაესი ალლაჰის ძალითა და ნებით სრულდებოდა. თუკი რაიმე საქმეს გადაწყვეტდა, უპირველესად საკუთარ მოვალეობას შეასრულებადა, შემდეგ კი უზენაესი ალლაჰისგან დახმარებას ითხოვდა. მას არასწორად მიაჩნდა, როცა ადამიანები, თავიანთი დაუდევრობისა და სიზარმაცის გამო, საქმეების მოუგვარებლობას ბედისწერას აწერდნენ. შუამავალმა, რომელიც თანამიმდევრებს ღამის ნამაზის ლოცვას ურჩევდა, ერთ-ერთი თანამიმდევრის წარმოთქმული სიტყვები არ მოიწონა. მან ასე უთხრა: ო, ალლაჰის შუამავალო! ჩვენი სიცოცხლე უზენაესი ალლაჰის ხელშია. როცა ინებებს, სიცოცხლეს გვიბოძებს, ან სულს ჩაიბარებს. ის თუ ღამით ჩვენს გაღვიძებას ინებებს, გაგვაღვიძებს. შუამავალი გვასწავლის, რომ თუ ჩვენი გაღვიძება უზენაესი გამჩენის ნებაა, გაღვიძებისთვის საჭირო თადარიგის დაჭერა ადამიანის პასუხისმგებლობაა.

საყვარელი შუამავალი რაიმე მოვლენამდე, ყველა საჭირო ზომას მიიღებდა. ხოლო როცა რაიმე მოხდებოდა, იგი უზენაესი ალლაჰის ნების კმაყოფილი იყო და გამჩენის კეთილგანწყობას ინარჩუნებდა. წმინდა შუამავალი ხშირად აღნიშნავდა, რომ იმის კმაყოფილი იყო, რაც უზენაეს ალლაჰზე მინდობითა და მისი ნებით მოსდიოდა. ის ყოველთვის შემდეგ სიტყვებს იმეორებდა: „უზენაესი ალლაჰი ჩვენთვის საკმარისია„ ის არასოდეს ეწინააღმდეგებოდა ალლაჰს და თავსდამტყდარი სირთულეების გამო უიმედობას არ მიეცემოდა. წმინდა შუამავალი ხშირად აღნიშნავდა, რომ ჩვენი ვალია, ბოძებული წყალობისთვის მადლიერება გამოვხატოთ და თავსდამტყდარი უბედურების დროს მოთმინება გამოვიჩინოთ. ყველა: კარგ თუ ცუდ ვითარებას უზენაესი ალლაჰის მოვლენილად თვლიდა და ბრძანებდა:

„მორწმუნის მდგომარეობა კეთილ შურს ღირს, ვინაიდან იგი ყოველ მომენტს მისთვის სიკეთედ ჩათვლის. ასეთი თვისება კი მხოლოდ მორწმუნეებს ახასიათებთ. სასიხარულო შემთხვევაში უზენაეს გამჩენს მადლობას გადაუხდის და ეს მისთვის სიკეთედ აღინუსხება, ხოლო როცა თავს უბედურება დაატყდება, მოითმენს და ისიც მას მადლად დაეწერება. (მუსლიმი, ზუჰდი, 64)

უკეთილშობილესი შუამავალი ცუდი განწყობისა და ფიქრებისგან თავს შორს იჭერდა. ისეთ უარყოფით სიტყვებსა და ქმედებებს ერიდებოდა, რომლებიც შემთხვევების შედეგებს არ შეცვლიდა. თანამიმდევრებს ასე ურჩევდა:

(ალლაჰის წინაშე) ძლიერი მორწმუნე სუსტ მორწმუნეზე უფრო დაფასებულია. (ამასთან ერთად) ორივე უპირატესია. შენ იზრუნე შეიძინო ის, რაც შენთვის სასარგებლოა. უზენაეს ალლაჰს დახმარება სთხოვე და არასოდეს უმწეობა არ გამოიჩინო. თავს თუ რაიმე დაგატყდება, არ იბუზღუნო; -ასე გამეკეთებინა ასე არ მოხდებოდაო. თქვი, რომ ასე ინება უზენაესმა ალლაჰმა, რასაც ინებებს, იმას უთუოდ შეასრულებს. რომ თქვა: ასე რომ

გამეკეთებინა, არ მოხდებოდაო, ეშმაკის კმაყოფილების კარებს გახსნი. (მუსლიმ, ყადერ, 34)

უკეთილშობილესი შუამავალი თავსდამტყდარ, დარდს, სიკვდილს, სირთულეს და მწუხარებას ცოდვების გამოსასყიდად მიიჩნევდა და ბრძანებდა, რომ ასეთი რამ ადამიანებს ცოდვებისგან ათავისუფლებსო.

ის, ვინც სირთულისა და უბედურების დროს მოითმენს, სანაცვლოდ უდიდეს ჯილდოს მიიღებს და უზენაესი ალლაჰის წინაშე მაღალ ღირსებას დაიმსახურებს. გამომდინარე აქედან, მომთმენთათვის ჯილდო უფრო სასიკეთო და სახარბიელო იქნება.

დაღლილობა, ავადმყოფობა, მწუხარება, სირთულე, დარდი თუ ფეხში შერჭობილი ეკალი, ანუ ყველაფერი, რაც მუსლიმს თავს დაატყდება, მისი შეცდომების მიტევების მიზეზი გახდება. (ბუჰარი, მერდალ 3)

უკეთილშობილესი შუამავალი ბედისწერას, მინდობასა და მოთმინებას არ მიიჩნევდა, როგორც უქმად თავის დახრის მცნებებს. ის სირთულეების გასაიოლებლად ზრუნავდა და საჭირო ზომებს იღებდა, შედეგს კი უზენაეს ალლაჰს მიანდობდა. იგი მასზე დაკისრებულ ყველა მოვალეობას ასრულებდა და უზენაესი გამჩენის ნებას ემორჩილებოდა.

წმინდა შუამავლის ბედისწერასა და უზენაეს გამჩენზე მინდობის ყველაზე ნათელი მაგალითი ჰენდექის ბრძოლის დორს გამოჩენილი ქმედება იყო.

შუამავალმა, რომელმაც გაიგო, რომ ურწმუნოებს შუქმოფენილ მედინაზე უნდა განეხორციელებინეს თავდასხმა, მაშინვე მიმდევრები შეკრიბა და თათბირი გამართა. ისინი საბრძოლო მეთოდებისა და მისაღები ზომების შესახებ საუბრობდნენ. მან ყველა მიმდევარს მოუსმინა და აზრები გაითვალისწინა. ბოლოს კი სელმანი ფარისის წინადადება მოიწონეს და გადაწყვიტეს, მედინას ირგვლივ სანგარი ამოეთხარათ. თავდაცვის მიზნით ქალაქის გარშემო სანგრების ამოთხრა, იმდროინდელი არაბებისთვის ბრძოლის უცნობი მეთოდი იყო. ამავდროულად ძალიან შრომატევადი სამუშაო იყო. სანგრების ამოთხრაში უშუალოდ წმინდა შუამავალიც იღებდა მონაწილეობას. ცივ ამინდში, რამდენიმე დღის განმავლობაში, ის დაუღალავად მუშაობდა. შიმშილისგან მუცელზე ქვაც კი დაიმაგრა. მიუხედავად იმისა, რომ იცოდა, მედინას ძლიერი ჯარი მოსდგომოდა და ალყა ჰქონდა შემორტყმული, უზენაესი ალლაჰის იმედი არ დაუკარგავს. ის, როგორც მონა-მსახური, ყოველგვარ ზომებს იღებდა. ბოლოს ვედრებითა და ლოცვით უზენაეს გამჩენს გამარჯვებას ევედრებოდა. როდესაც წარმართების ურიცხვი ჯარი მედინას მიადგა, ჰენდეკი (სანგარი) ვერ გადალახა და ქალაქში ვერ შეაღწია. ქალაქზე შემორტყმული მათი ალყა რამდენიმე დღეს გრძელდებოდა, ბოლოს განსაცდელში ჩავარდნილებს უზენაესი ალლაჰის დახმარებამ მოუსწრო. მოულოდნელად ამოვარდნილმა საშინელმა გრიგალმა წარმართების ჩადრები მიწასთან გაასწორა.



უზენაეს ალლაჰს უკეთილშობილესი შუამავალისა და მუსლიმების გარჯა და მასზე მინდობა უშედეგოდ არასოდეს დაუტოვებია. ჰენდეკისა და სხვა მსგავსი ბრძოლები ქვეყნიერების დასასრულამდე მუსლიმებისთვის შრომის, მოთმინებისა და ძალისხმევის გამოჩენის დაუვიწყარი მაგალითებია.

ახალგარდა თანამიმდევრათაგან ბერა ბინ აზიბს უკეთილშობილესი შუამავალი ძალიან უყვარდა. მისი სუფთა გული შუამავლის მიმართ უდიდესი სიყვარულით იყო აღსავსე. წმინდა შუამავალი მას სულ იმ ვედრებას ასწავლიდა, რომელიც უზენაეს ალლაჰზე მინდობას უკავშირდებოდა. ასევე ურჩევდა, რომ ის ყოველ საღამოს დაძინების წინ ეკითხა.

*ო, უზენაესო გამჩენო! მე შენ ჩაგბარდი, სახე შენკენ მოვაბრუნე, საქმეები შენ მოგიძღვენი და შენ მოგენდე. შენი კმაყოფილების დამსახურებასა და შენი სასჯელისგან გადარჩენას გევედრები. შენ გარდა არავინ არსებობს, ვისაც თავს შევაფარებ. გულწრფელად მწამს, შენ მიერ გარდმოვლენილი წმინდა ყურანის და საყვარელი შუამავლის. (ბუჰარი, დეავათ 6)*



# კითხვები

## შევავსოთ კროსვორდი




1. ყველაფერი ის, რითაც ადამიანები დედამიწაზე სარგებლობენ
2. სიკვდილის დრო
3. გაძლების ძალა, რაც სირთულეების, უსამართლობისა და თავსდამტყდარი ყველა მოვლენის ---------------- გვაძლევს
4. ადამიანის არჩევანის თავისუფლება
5. ყოველივე ის, რაც უზენაესი ალლაჰის წინასწარი ცოდნით ხორციელდება
6. უზენაესი ალლაჰის მიერ დაწესებული გეგმა, პროგრამა და ზომიერება.
7. ჩვენზე დაკისრებული ვალდებულებების შესრულების შემდეგ შედეგის უზენაეს ალლაჰზე მინდობა
8. ადამიანის მიერ სურვილების უზენაესი ალლაჰისთვის წარდგენა
9. უზენაესი ალლაჰის ის თავისებურება, რითაც წარსულში და მომავალსა მომხდარი და მოსახდენელი ყველა შემთხვევის შესახებ ცოდნა გააჩნია.
10. ცოდნა, რომელსაც უზენაესი ალლაჰის გარდა, ვერავინ გაიგებს.





## შეადარეთ ქვემოთ მოცემული წინადადებები

| | | | |
|---|---|---|---|
| 1 | ბედისწერის დაჯერება მომავალთან დაკავშირებით | | ყველა ჩვენ ნამოქმედარზე პასუხს ვაგებთ |
| 2 | უზენაესი ალლაჰის ამქვეყნად ზოგჯერ სიხარულით ხოლო ზოგჯერ კი მწუხარებით გამოგვცდის | | მათთვის განკუთვნილი პროგრამის მიხედვით მოქმედებენ |
| 3 | მუსლიმი ადამიანი სამყაროში მომხდარ ყველაფერს მხოლოდ | | უსაფუძვლო შიშისა და ყოყმანისგან გადაგვარჩენს |
| 4 | ვერავინ თავის მოანამაგარზე | | უზენაესი სიბრძნის არსებობის შემჩნევაში დაგვეხმარება |
| 5 | ადამიანისთვის მხოლოდ | | უზენაესი ალლაჰის უდიდეს ნებას გვიჩვენებს |
| 6 | ბედისწერის დაჯერება ყველა მოვლენის უკან | | ვინაიდან ეს ქვეყანა გამოცდის ადგილია |
| 7 | არჩევანის უფლების შემცველი | | უფრო უკეთეს სარჩოს ვერ მიიღებს. |
| 8 | დედამიწაზე არსებული ყველა ცოცხალი არსება ალლაჰის | | თავისი მოანამაგარი არსებობს |



## გამოვცადოთ საკუთარი ცოდნა

**1**

I. უეჭველად ჩვენ ყველაფერი გავაჩინეთ თანაზომიერებით. *(სურა ყამერი, აიათი 49)*

II. მზე მთვარე - გათვლილი ანგარიშით (მოძრაობენ) *(სურა რაჰმანი, აიათი 5)*

**ზემოთ მოცემული აიათებიდან გამომდინარე, ქვემოთ მოცემული რომელი შედეგის მიღებაა შეუძლებელი.?**

ა) ყველაფერი უზენაესი ალლაჰის მიერ არის გაჩენილი

ბ) მზის და მთვარის გათვლილი ანგარიშით მოძრაობის შესახებ

გ) ყველაფრი თანაზომიერებითაა გაჩენილი

დ) სამყაროს შემთხვევით გაჩენაზე



**2**

I. შეძლების ფარგლებში შრომობს და კმაყოფილია იმითი, რაც უზენაესმა ალლაჰმა უწყალობა.

II. სწამს, რომ ყველაფერი ისე ვითარდება, როგორც უზნეაეს ალლაჰს ნებავს და თავად ვერაფერს გააკეთებს.

III. ცხოვრების მძიმე პირობების მიუხედვად უფრო ბევრს შრომობს და ბრძოლობს.

**ბედისწერის დამჯერი ადამიანი ზემოთ მოცემულ რომელ ქმედებებს შეასრულებს,**

ა) I/II　　ბ) I/III

გ) II/III　　დ ) I/II/III

**3. ქვემოთ მოცემულთაგან რომელი შეიძლება საკუთარი სურვილით ავირჩიოთ:**

ა) დაბადების დრო

ბ) დედ-მამა

გ) მეგობრები

დ) სიკვდილის დრო

**4. ქვემოთ ჩამოთვლილი ვარიანტებიდან, რომელი ჰადისია, რომელიც ადამიანის სარჩოსთვის ზრუნვის საჭიროებას მოითხოვს.**

ა) ნამაზი რწმენის ბოძია

ბ) სისუფთავე რწმენის ნახევარია

გ) ჩვენგან არ არის ის, ვისაც მეზობელი მშიერი ეყოლება, ხოლო თავად მაძღარი დაიძინებს

დ) ვერავინ მიირთმევს იმაზე უფრო ხეირიან ლუკმას, როგორიც იქნება საკუთარი შრომით მოანამაგარი.

**5. ქვემოთ მოცემულ რომელ ქმედებაზე პიროვნება არ არის პასუხისმგებელი?**

ა. ცილისწამება

ბ. ტყუილის თქმა

გ. შურისძიება

დ. გონების დაკარგვა

6. თარიქი თავის საქმეებს საჭიროობის მიხედვით არ აკეთებს. ყველაფერს თავის ნებაზე ტოვებს. როდესაც ეკითხებიან თუ რატომ იქცევა ასე, იგი პასუხობს: ჩემზე რაც დაწერილია ის მოხდება:

**თარიქის ეს სიტყვები, რწმენის რომელი პირობის სათანადოდ ვერ გაგებას აჩვენებს?**

ა. შუამავლების დაჯერებას

ბ. ანგელოზების დაჯერებას

გ. ბედისწერაზე დაჯერებას

დ. წმინდა წიგნების დაჯერებას



**ქვემოთ მოცემულ გამოტოვებულ უჯრებში გთხოვთ ფრჩხილებში ჩასმული სიტყვები მოათავსოთ:**

(მუსლიმ / კარგია /ძალუძს / უბედურება /აკისრებს /მიტევების /ცუდია /მივიქცევით/თანაზომიერებით.)

1. „უეჭველად, ჩვენ ყველაფერი გავაჩინეთ თანაზომიერებით. *(სურა ყამერი, აიათი 49)*

2. „ალლაჰი არ აკისრებს არც ერთ სულს იმაზე მეტს, რაც მას ძალუძს.“ *(სურა ბაყარა, აიათივ 286 )*

3. „რომელთაც ეწიათ რაიმე უბედურება, და თქვეს: უეჭველად, ჩვენ ალლაჰს ვეკუთვნით და უეჭველად, მისდა მივიქცევით ჩვენ.“ *(სურა ბაყარა, აიათი 156 )*

4. „ იქნებ თქვენ გძულდეთ რამე, მაგრამ ის რამე კარგია თქვენთვის; და იქნებ თქვენ გიყვარდეთ რამე, მაგრამ ის ცუდია თქვენთვის. ჭეშმარიტად, (ამ ყველაფერს) უწყის ალლაჰი, თქვენ კი არ იცით!“ *(სურა ბაყარა, აიათი 156 )*

5. დაღლილობა, ავადმყოფობა, დარდი, მწუხარება და წუხილი რაც მუსლიმ ადამიანს დაატყდება თავს, უზენაესი ალლაჰის მიერ მიტევების საბაბი გახდება.



# კითხვები

## შევავსოთ კროსვორდი








## შევადაროთ

| | | | |
|---|---|---|---|
| 1 | ბედისწერის დაჯერება მომავალთან დაკავშირებით | 7 | ყველა ჩვენ ნამოქმედარზე პასუხს ვაგებთ |
| 2 | უზენაესი ალლაჰის ამქვეყნად ზოგჯერ სიხარულით ხოლო ზოგჯერ კი მწუხარებით გამოგვცდის | 8 | მათთვის განკუთვნილი პროგრამის მიხედვით მოქმედებენ |
| 3 | მუსლიმი ადამიანი სამყაროში მომხდარ ყველაფერს მხოლოდ | 1 | უსაფუძვლო შიშისა და ყოყმანისგან გადაგვარჩენს |
| 4 | ვერავინ თავის მოანამაგარზე | 6 | უზენაესი სიბრძნის არსებობის შემჩნევაში დაგვეხმარება |
| 5 | ადამიანისთვის მხოლოდ | 3 | უზენაესი ალლაჰის უდიდეს ნებას გვიჩვენებს |
| 6 | ბედისწერის დაჯერება ყველა მოვლენის უკან | 2 | ვინაიდან ეს ქვეყანა გამოცდის ადგილია |
| 7 | არჩევანის უფლების შემცველი | 4 | უფრო უკეთეს სარჩოს ვერ მიიღებს. |
| 8 | დედამიწაზე არსებული ყველა ცოცხალი არსება ალლაჰის | 5 | თავისი მოანამაგარი არსებობს |





## გამოვცადოთ საკუთარი ცოდნა

1. დ
2. ბ
3. ც
4. დ
5. დ
6. გ



## შეავსეთ გამოტოვებული ადგილები

1. გათვლილი ანგარიშით/ გაჩენა
2. შეძლების ფარგლებში/ პასუხისმგებლობა
3. უბედურება/ დავბრუნდებით
4. ხეირიანი/ ცუდი
5. მუსლიმის/ მიტევების